


ერთი სახის ტყვეობის მეოხებიათ მეორენაირი ტყვეობის წარმოსახვა ისევე გონივრულია, როგორც რამე რეალურად არსებულის წარმოდგენა არარსებულის მეშვეობით.

დანიელ დეფო

# I

ფრიად საყურადღებო ამბები, რომლებიც ამ ქრონიკაშია მოთხრობილი, 194... წელს ორანში მოხდა. ყველა იმ აზრს ადგა, რომ ეს ამბები, ცოტა არ იყოს, უჩვეულო გახლდათ და დიახაც სცილდებოდა ყოველდღიურობის ფარგლებს. აკი ერთი შეხედვით ორანი ჩვეულებრივი ქალაქია და მხოლოდ და მხოლოდ გარეგნული პრეფექტურაა ალჟირის სანაპიროზე.

გამოტეხილად რომ ითქვას, ქალაქი უშნოა. დროა საჭირო, რომ შეატყო, რით განსხვავდება ეს გარეგნულად წყნარი ქალაქი მრავალი სახვა სავაჭრო დაბისგან, რომელთა მსგავსნიც ყველა განედზე მოინახება. აბა, როგორ წარმოგადგენინოთ უმტრედებო, უხეო და უბაღო ქალაქი, რომელშიც არც ფრთების ფარფატი ისმის, არც ფოთლების შრიალი, ერთი სიტყვით, არაფრითაა გამორჩეული. აქ წელიწადის დროთა ცვლა მხოლოდ ცაზე შეგვიძლია ამოვიკითხოთ. გაზაფხულის მოსვლას მხოლოდ საამო ჰაერი თუ გაუწყებთ, ანდა ყვავილების კალათები, წვრილ მოვაჭრეებს რომ მოაქვთ ქალაქის გარეუბნებიდან; აქ გაზაფხული ბაზარში იყიდება. ზაფხულობით მზე ცეცხლს უკიდებს გავარვარებულ სახლებს და კედლებს ნაცრისფერი ფერფლით ფარავს; მაშინ ცხოვრება ჩარაზულ დარაბებს მიღმა, დაჩრდილულ სახლებშიღაა შესაძლებელი. შემოდგომით კი ლაფშია ჩაფლული იქაურობა. კარგი დღეები მხოლოდ ზამთარში იცის.

ქალაქის გასაცნობად ყველას აჯობებდა, გვეცადა და გაგვეგო, როგორ შრომობენ აქ, როგორ უყვართ და როგორ კვდებიან. ჰავის ბრალი თუა, მაგრამ ყოველივე ამას ადამიანები ციებ-ცხელებიანი განურჩევლობით ეკიდებიან. მოკლედ რომ ვთქვათ, მოწყენილად არიან და ჩვეულებათა შეძენას ლამობენ. ჩვენი თანამოქალაქენი ბევრს შრომობენ, მაგრამ მხოლოდ და მხოლოდ გამდიდრების გულისთვის. განსაკუთრებით ვაჭრობა იზიდავთ და, უპირველეს ყოვლისა, მათივე სიტყვებით, რომ ვთქვათ, „საქმეების გარიგებით“ არიან

დაკავებული. ცხადია, უბრალო სიამეთაც არ თაკილობენ: უყვართ ქალები, კინო და ზღვაში ბანაობა, მაგრამ ამათთვის სავსებით გონივრულად შაბათ სალამო და კვირადღე აქვთ განკუთვნილი, ხოლო კვირის დანარჩენ დღეებში ცდილობენ, რაც შეიძლება მეტი ფული მოიხვეჭონ. საღამოობით დაწესებულებებიდან გამოსულნი ერთსა და იმავე საათებში კაფეში იკრიბებიან, ერთსა და იმავე ბულვარზე დასეირნობენ, ან თავიანთ აივნებზე გადმოდგებიან ხოლმე. ახალგაზრდობაში მათი გატაცვბანი ძლიერი და დღემოკლეა, ხოლო მოწიფულ ასაკში მათი მანკიერებანი არ სცილდება ბურთის მოთამაშეთა ასოციაციებს, მეგობრულ ბანკეტებსა და კლუბებს, სადაც აზარტულად თამაშობენ დიდ თანხაზე.

ცხადია, ვინმემ შეიძლება თქვას, ეს ამბავი მარტო ჩვენი ქალაქისთვის როდია დამახასიათებელი, ჩვენი თანამედროვენი ყველანი ასეთები არიანო. რა თქმა უნდა, დღეს იმაზე ბუნებრივი არა არის რა, რომ შეხვდე ადამიანებს, რომლებიც დილიდან საღამომდე შრომობენ, მერე კი ბანქოს თამაშში, კაფეებსა და მასლაათში კარგავენ დროს, ცხოვრებისთვის რომ რჩებათ. მაგრამ არის ისეთი ქალაქები და ქვეყნებიც, რომელთა მკვიდრთაც დროდადრო მოულოდნელად ეჭვი აღეძვრებათ, ეგებ სხვა რამეც არსებობსო. კაცმა რომ თქვას, ეს დაეჭვება მათ ცხოვრებას არ ცვლის, მაგრამ ეჭვი ხომ აღეძრათ და ესეც საქმეა. ორანი კი, პირიქით, გარეგნულად დაუეჭვებელი, ესე იგი, სავსებით თანამედროვე ქალაქია. ამიტომ აღარ ღირს დაზუსტება იმისა, თუ რანაირად უყვართ ჩვენში. კაცები და ქალები ან საჩქაროდ შთანთქავენ ვრთმანეთს იმის შემწეობით, რასაც სიყვარულის აქტი ეწოდება, ან არადა, ჩვეულების მონები ხდებიან. ამ უკიდურესობათა შორის საშუალო ხშირად არ არსებობს. არც ესაა მაინცდამაინც უჩვეულო რამ. ორანში თუმც ადამიანებს უყვართ ერთმანეთი, მაგრამ დროისა და ფიქრის უნარის უქონლობის გამო, არც კი უწყიან, რომ ყვართ.

ჩვენი ქალაქის თავისებურება თუ გნებავთ, ისაა, რომ სიკვდილი აქ სიძნელეებთანაა დაკავშირებული. თუმცა, სიტყვა სიძნელე მთლად შესაფერისი ვერაა, უფრო მართებული იქნებოდა, უხერხულობაზე რომ გველაპარაკა. ავადმყოფო– ბა არასოდეს არის სასიამოვნო, მაგრამ მრავალი ქალაქი და ქვეყანა არსებობს, სნეულების დროს მხარში რომ ამოგიდგება ხოლმე ადამიანს და სადაც, ცოტად თუ ბევრად, შეიძლება თავს ავადმყოფობის ნება მისცე. ავადმყოფს მოფერება უნდა, მას უხარია, თუ შეუძლია რამეს დაეყრდნოს, ეს ხომ სავსებით ბუნებრივია, მაგრამ ორანში ჭირვეული ჰავა, საქმეთა სერიოზულობა, დუხჭირი გარემო, ხანმოკლე მწუხრი, გართობათა ხასიათი – ყველაფერი მაგარ ჯანს მოითხოვს. აქ ავადმყოფი მეტად გრძნობს მარტოობას. ახლა წარმოიდგინეთ სიცხისგან დამსკდარი, ასეული კედლის ხაფანგში გამომწყვდეული მომაკვდავი ადამიანი და იქვე - ქალაქის მთელი მოსახლეობა, ტელეფონებით ან კაფეში რომ ლაპარაკობს თამასუქების, კონოსამენტებისა და დისკონტის შესახებ. გასაგებია, რარიგ მოუხერხებელია სიკვდილი, თუნდაც სავსებით თანამედროვე, როცა ადამიანს ასეთ გულქვა გარემოცვაში ეწვევა.

ამ რამდენიმე შენიშვნით იქნებ საკმაო წარმოდგენა შეგექმნათ ჩვენს ქალაქზე. თუმცა, ისიცაა, რომ არაფრის გაზვიადება არ ღირს. კიდევ ვრთხელ ხაზი უნდა გაესვას ჩვენი ქალაქისა და ყოფის ჩვეულებრიობას. დამკვიდრებული ჩვეულებები უფრო აადვილებენ დღეების უშფოთველ მდინარებას და ვინაიდან ჩვენს ქალაქში სწორედ ჩვეულებებს აქეზებენ, შეიძლება ითქვას, რომ ყოველივე სახიკვთოდ წარიმართება. ცხადია, ასე რომ ვუცქიროთ, ცხოვრება მაინცდამაინც წარმტაცად არ მოგვეჩვენება. სამაგიეროდ, ჩვენთვის უცხოა უწესრიგობა. და ჩვენი გულწრფელი, თავაზიანი და შრომისმოყვარე მოსახლეობა მუდამ მოგზაურთა მართებულ პატივისცემას იწვევს. ეს სილამაზეს, საულსა და სიმწვანეს

მოკლებული ქალაქი, ბოლოს და ბოლოს, დამამშვიდებლად მოქმედებს და ძილსა ჰგვრის ადამიანს. სამართლიანობა მოითხოვს, დავაძინოთ, რომ ქალაქი აღმოცვნდა უჩვეულო ბუნებრივ პირობებში, მოშიშვლებულ ზეგანზე, რომელსაც მზით გაჩახჩახებული გორაკები აკრავს და უზადო მოყვანილობის უბის ნაპირასაა გაშენებული. დასანანი მხოლოდ ის არის, რომ ქალაქი უბისკენ ზურგშექცეულად ააგეს და ამიტომ ზღვა არსაიდან ჩანს, საგანგებოდ თუ არ ეძებე.

ყოველივე ზემოთ თქმულის შემდეგ, შეიძლება იოლად დაგვეთანხმოთ, რომ ჩვენს მოქალაქეებს არაფერი უქადდა იმ ამბებს, წლეულს გაზაფხულზე რომ დაატყდათ თავს და, როგორც შემდეგ მივხვდით, პირველი ნიშნები გახლდათ იმ მნიშვნელოვან მოვლენათა წყებისა, რომელთა მა“ ტიანის შედგენა აქ განვიზრახეთ. შემდგომი ფაქტები ზოგს სავსებით ბუნებრივად მოეჩვენება, ზოგს კი, პირიქით, დაუჯერებლად. მაგრამ მემატიანე ხომ საწინააღმდეგო მოსაზრებებს ანგარიშს ვერ გაუწევს. მისი ვალია, თქვას მხოლოდ, ეს ასე მოხდაო, როდესაც იცის, რომ მართლაც მოხდა ყოველივე, რამაც მთელი ხალხის სიცოცხლე სათუო გახადა და, მაშასადამე, არსებობს ათასობით მოწმე, ვინც გულის სიღრმეში მემატიენის მიერ თქმულის ჭეშმარიტებას დაადასტურებს.

ისიცაა, რომ მთხრობელს, რომლის სახელსაც თავის დროზე გაიგებთ, არავითარი პატივმოყვარე ზრახვები არ ჰქონია და ამ საქმეს არც ითავებდა, შემთხვევას მის ხელთ რომ არ ჩაეგდო იმდროინდელი ამბების მოსწრეთა ჩვენებები და რომ თვით მოვლენათა მსვლელობას არ ჩაერია იგი ყველა იმ ამბავში, რომლის შესახებაც ბედავს თხრობას. სწორედ ეს გარემოებანი აძლევს საშუალებას, ჟამთააღმწერის როლში მოგვევლინოს. რასაკვირველია, ყველა ისტორიკოსს, თუნდაც იგი უბრალო მოყვარული იყოს, საბუთები ყოველთვის გააჩნია. არც ამ ამბის მომყოლი გახლავთ გამონაკლისი. პირველ ყოვლისა, საკუთარი თვალით ნანახი მოჰყავს და სხვათა წანახსა თუ ნაამბობსაც იმოწმებს, მას ხომ განგებამ ისეთი როლი დააკისრა, რომ ამ მატიანის ყველა მოქმედი პირი თავის გულისნადებს ანდობდა; დაბოლოს, ზოგი რამ ხელნაწერებმაც ამცნეს, ხელში რომ ჩაუვარდა. მემატიანეს განზრახული აქვს, მაშინ ისარგებლოს ამ ტექსტებით, როდესაც მოესურვება, გამოიყენოს ისე, როგორც მიზანშეწონილად მიიჩნევს და მოეხერხება. მას ისიც აქვს განზრახული, რომ მაგრამ... მგონი, უკვე დროა, შევეშვათ მსჯელობას, სათქმელის ნახევრად თქმას და უშუალოდ თხრობას შევუდგეთ. პირველი დღეების ამბავთა თხრობა განსაკუთრებულ გულმოდგინებას მოითხოვს. 16 აპრილის დილას ექიმმა ბერნარ რიემ, თავისი ბინიდან რომ გამოვიდა, კიბის ბაქანზე მკვდარ ვირთხას წამოკრა ფეხი. ყურადღებაც არ მიუქცევია, ფეხით განზე გასწია და კიბეს ჩაუყვა. მაგრამ ქუჩაში რომ გავიდა, გაიფიქრა, იქ საიდან გაჩნდაო, და გამობრუნდა, რათა კონსიერჟი გაეფრთხილე“ ბინა, მოხუცი მიშელის რეაქციამ უკეთ აგრძნობინა. ამ ამბის უჩვეულობა. მკვდარი ვირთხა რომ დაინახა, ვქიმს მხოლოდ უჩვეულოდ მოეჩვენა, კონსიერჟისთვის კი ეს ნამდვილი სკანდალი იყო. ამი“. ტომ ქვა ააგდო და თავი შეუშვირა: ამ სახლში ვირთხები არ არისო. ექიმი ამაოდ არწმუნებდა, ვირთხა მეორე სართულის კიბის ბაქანზე გდია, ვგონებ, მკვდარიაო, მაგრამ ბ-ნ მიშელს რწმენა ვერაფრით შეურყია: სახლში ვირთხები არ არის, ეს ერთი ალბათ ქუჩიდან შემოათრიეს, ვიღაცას უხუმრიაო.

იმავე დღეს, საღამოს, სანამ თავის ბინაში შევიდოდა, ბერნარ რიემ ჯიბეებში გასაღებს დაუწყო ძებნა. უცებ, ბნელი დერეფნის სიღრმიდან გამოძვრა დიდი, სველბალნიანი ვირთხა. ბარბაცით მოდიოდა, ერთი კი შეჩერდა, თითქოს წონასწორობის შენარჩუნებას ცდილობსო, და მერე ექიმისკენ გამოიქცა, კვლავ შედგა, წამოიწრიპინა, ერთი შემოტრიალდა და დაეცა;

ოდნავ დაღებული პირიდან სისხლს ანთხევდა. ექიმი ერთხანს აკვირდებოდა მას, მერე კი შინ შევიდა. ვირთხაზე, როდი ფიქრობდა. ამონთხეულმა სისხლმა თავისი საზრუნავი გაახსენა. მისი ცოლი, რომელიც უკვე წელიწადი იყო, ავადმყოფობდა, მეორე დღეს მთის კურორტზე უნდა გამგზავრებულიყო. ცოლი ოთახში დახვდა მწოლიარე, ჩანს, შეასრულა ქმრის თხოვნა. ქალი ძალ-ღონეს იკრებდა სამოგზაუროდ. ღიმილით შეეგება ქმარს და უთხრა:

~ თავს ჩინებულად ვგრძნობ. ექიმი შესცქეროდა ლამპის შუქით განათებულ მის სახეს. ქალს თუმც ოცდაათი წელი შესრულებოდა უკვე და ხაენისგან დაღდასმულიც ჩანდა, რიესთვის ჯერ კიდევ ახალგაზრდულად გამოიყურებოდა. ამის მიზეზი ალბათ ეს ღიმილი იყო, რომელიც ყველაფერს ანაზღაურებდა.

— თუ შეძლებ, დაიძინე, - უთხრა ცოლს, - მომვლელი ქალი დილის თერთმეტ საათზე მოვა და თორმეტი საათის მატარებელზე გაგაცილებთ.

რიემ ცოლს ოდნავ დანამულ შუბლზე აკოცა, ქალმა ღიმილიანი მზერა კარებამდე გააყოლა.

მეორე დღეს, აპრილის ჩვიდმეტს, რვა საათზე, კონსიერჟმა გააჩერა მიმავალი ექიმი და შესჩივლა, ვიღაც აბეზრებმა შუა დერეფანში სამი მკვდარი ვირთხა შემომიგდეს; როგორც ჩანს, სათაგურებით დაუჭვრიათ, რადგან სულ მთლად დასისხლიანებულები იყვნენო. კონსივრჟი ერთხანს კარებში იდგა და ვირთხები თათებით ეჭირა ხელში, ელოდა, იქნებ დამნაშავეებმა თავი გათქვან რამე გესლიანი ხუმრობითო, მაგრამ ამის მსგავსი არაფერი მომხდარა.

— დახე ამ ლაზღანდარებს, – ამბობდა ბ-ნი მიშელი, — მაინც ჩამივარდებიან ხელში.

საგონებელში ჩავარდნილმა რიემ გადაწყვიტა ქალაქის შემოვლა დავწყო განაპირა უბნებიდან, სადაც მისი ყველაზე ღარიბი პაციენტები ცხოვრობდნენ. ამ უბნებიდან ნაგავი გაცილებით გვიან გაჰქონდათ და მანქანა, მორელის სწორსა და მტვრიან ქუჩებს რომ მიჰყვებოდა, თითქმის ედებოდა ნაგვის ყუთვბს, რომლებიც ტროტუარების კიდეებზე დაეტოვებინათ. ერთ-ერთ ქუჩაში ექიმმა ბოსტნეულის ნარჩენებსა და ჭუჭყიან ჩვრებზე დაგდებული თორმეტიოდე ვირთხა დაიGYვალა.

პირველი ავადმყოფი ლოგინში დახვდა, ოთახში, რომლის ფანჯრებიც ქუჩაში გადიოდა და რომელიც ვრთდროულად საძინებლისა და სასადილოს მაგივრობას სწევდა. ავადმყოფს, მოხუც ესპანელს, მკაცრი, მოქანცული სახე ჰქონდა. საბანზე ბარდით გავსებული ორი ჯამი ედგა. ექიმი რომ შევიდა, საწოლზე ნახევრად წამომჯდარი ავადმყოფი კვლავ ბალიშზე გადაესვენა ქოშინით. ცდილობდა, სული მოეთქვა: ეტყობოდა, დიდი ხანი იყო, ასთმა სტანჯავდა. ცოლმა თასი მოუტანა.

— ექიმო, — უთხრა ავადმყოფმა, სანამ რიე ნემსს უკეთებდა, — ნახეთ, როგორ გამოდიან?

— დიახ, — მხარი აუბა ცოლმა, — ჩვენმა მეზობელმა სამი აკრიფა.

მოხუცი ხელებს იფშვნეტდა: — გამოდიან და გამოდიან. ყველა ნაგვის ყუთში შეგიძლიათ ნახოთ. შიმშილი მოერეკებათ უთუ

*g.

რიე მალე დარწმუნდა, რომ მთელ უბანს ვირთხებას ამბავი ეკერა პირზე. შემოვლას რომ მორჩა, ექიმი შინ დაბრუნდა.

- დეპეშა მოგივიდათ, – უთხრა ბ-ნმა მიშელმა. ექიმმა ჰკითხა, კიდევ ხომ არ გინახავთ ვირთხებიო,

- აჰ, არა! -- უპასუხა კონსიერჟმა, - ისე ვარ დადარაჯებული, ერთსაც ვერ მომიგდებენ ის ლაზღანდარები!

დეპეშა დედის ჩამოსვლას აუწყებდა რიეს. დედამისი ხვალ ჩამოდიოდა, რომ ავადმყოფი რძლის არყოფნაში შვილის ოჯახისთვის ეგდო ყური. როდესაც ექიმი შინ მივიდა, მომვლელი ქალი უკვე იქ დახვდა. ცოლიც ზეზე იყო, კოსტიუმში გამოწყობილი, სახეზე ფერ-უმარილი გადაესვა.

რიემ გაუღიმა. – კარგია, dალიან კარგი, ~ უთხრა ცოლს. ცოტა ხნის შემდეგ, სადგურში რომ მივიდნენ, რივმ ცოლი საძილე ვაგონში მოათავსა. ქალმა კუპე შეათვალიერა.

- ეს ხომ მეტად ძვირია ჩვენთვის? - ასეა საჭირო, — უპასუხა რიემ. – ეს ვირთხების ამბავი რაღას ნიშნავს? – არ ვიცი. უცნაური ამბავია, მაგრამ გაივლის. შემდეგ ნაჩქარევად მოუბოდიშა: არ გიფრთხილდები, უფრო მეტი მზრუნველობა უნდა გამომეჩინაო. ქალმა თავი გაიქნია, თითქოს გაჩუმებას სთხოვსო. ექიმმა დასძინა:

— რომ დაბრუნდები, ყველაფერი უკეთ იქნება. თავიდან დავიწყებთ ცხოვრებას.

- ჰო, – თქვა ქალმა და თვალები გაუბრზყინდა, — თავიდან დავიწყებთ.

მერე ქმარს ზურგი შეაქცია და ფანჯარაში დაიწყო ცქერა. ბაქანზე ადამიანები ჩქარობდნენ, ერთმანეთს ეჯახებოდნენ. ორთქლმავლის ქშე

ნა აქაც ისმოდა. ექიმმა ცოლს დაუძახა და როდესაც ქალი შემოტრიალდა, დაინახა, რომ ცრემლები ულბობდა სახეს.

— ნუ ტირი, — უთხრა ალერსით. ცრემლებში სიმწარენარევმა ღიმილმა გამოანათა, ქალმა ღრმად ამოიხვნეშა:

— წადი, ყველაფერი კარგად იქნება. ექიმმა გულში ჩაიკრა ქალი, მერე, ბაქანზე მდგომი, ფანჯრის მინაში მხოლოდ მის ღიმილს ხედავდა.

— გთხოვ, თავს მიხედე, — შეევედრა ცოლს, მაგრამ ქალმა ვეღარ გაიგონა.

სადგურის ბაქანზე რიე გამომძიებელ ოტონს შეეჩეხა, რომელსაც თავისი ბიჭისთვის ჩაეკიდა ხელი. ექიმმა ჰკითხა, სადმე ხომ არ მიემგზავრებითო. ბ-ნმა ოტონმა, აწოწილმა და შავ-შავმა კაცმა, რომელიც მაღალი წრის კაცსაც ჰგავდა, როგორც ოდესღაც იტყოდნენ, და ამასთანავე, ბიუროს მოხელესაც, თავაზიანად მაგრამ მოკლედ უპასუხა:

— ქალბატონ ოტონს ველი; ჩემი ნათესავების სანახავად იყო წასული.

ორთქლმავალმა დაიკივლა. — ვირთხები... — წამოიწყო გამომძიებელმა. რიემ ერთი კი დააპირა დაძრულ მატარებელს ასდევნებოდა, მაგრამ მალევე შემობრუნდა გა–სასვლელისკენ. ي ر. يعتي .. * أتسمت كرة : نمر

— ჰო, მაგრამ ეგ არაფერია, გამომძიებელს. ‘ڝٓى: ...

ერთადერთი, რაც □□□□ უთს ჩაიბეჭდა მის მეხსიერებაში, რკინიგზის მუშა იყო, რომელსაც: მკვდარი ვირთხებით სავსე ყუთი მიჰქონდა. ნაშუადღევს, სანამ ავადმყოფების მიღებას დაიწყებდა, რივსთან მივიდა ახალგაზრდა კაცი, რომელზედაც უთხრეს, ჟურნალისტია და დილითაც მოგაკითხათო. მას რემონ რამბერი ერქვა. დაბალი და

მხარბეჭიანი იყო, სახეზე ნებისყოფა აღბეჭდვოდა, ნათელი და ჭკვიანი თვალები ჰქონდა, სპორტულად ეცვა, ცხოვრებით კმაყოფილი ჩანდა. პირდაპირ საქმეს შეუდგა: ერთი დიდი პარიზული გაზეთისთვის ვაგროვებ ცნობებს არაბთა ცხოვრების პირობების შესახებ და მინდა გავიგო, როგორია აქაური სანიტარული მდგომარეობაო. რიემ უთხრა, სახარბიელო ვერააო, მაგრამ სანამ ლაპარაკს განაგრძობდა, მოინდომა იმის გარკვევა, შეძლებდა თუ არა ჟურნალისტი სიმართლის თხრობას.

- ცხადია, - უპასუხა რამბერმა. — მე იმის თქმა მინდა, შეგიძლიათ თუ არა ბოლომდე დაგმოთ არსებული მდგომარეობა?

— ბოლომდე ვერ დავგმობ, რადგან მგონია, ამგვარი დაგმობა უსაფუძვლო იქნებოდა.

რიემ ფრთხილად შენიშნა, ამგვარი რამ მართლაც უსაფუძვლო იქნება, მაგრამ, როდესაც ეს კითხვა დაგისვით, იმის გაგება მეწადა, პირუთვნელი სიმართლის თქმა თუ შეგიძლიათო.

— მე მხოლოდ ბოლომდე თქმული სიმართლისამწამს. ამიტომ თქვენს ჩვენებას არ გავამაგრებ იმ მონაცემებით, რომლებიც მე გამაჩნია.

— სენ-ჟიუსტის ენით ლაპარაკობთ, - ღიმილით შენიშნა ჟურნალისტმა.

რიემ ხმისა აუმაღლებლად უპასუხა, სენ-ჟიუსტის ენისა რა მოგახსენოთ, მაგრამ გარე სამყაროსგან დაღლილი კაცის ენით კი გელაპარაკე

ბი:GYო, რომელსაც, მიუხედავად ამისა, უყვარს თავისი მსგავსნი და გადაწყვეტილი აქვს, არ შეურიგდეს არავითარ უსამართლობას და უარი თქვას ყოველგვარ დათმობაზეო. რამბერმა მხრებში ჩამალა კისერი და ისე შესცეეროდა ექიმს.

- მგონი, მესმის თქვენი, – უთხრა ბოლოს და ფეხზე წამოდგა.

ექიმმა კარამდე მიაცილა: — გმადლობთ, რომ ასე მიიღეთ ჩემი ნათქვამი. რამბერს თითქოს მოუთმენლობა დაეტყო. — დიახ, მესმის, მაპატიეთ, რომ შეგაწუხეთ. ექიმმა ხელი ჩამოართვა და უთხრა, საყურადღებო რეპორტაჟი გამოგივათ, თუ აღწერთ, რომ მთელი ქალაქი მკვდარი ვირთხებითაა მოფენი

**ლიო.**

-- ჰო, — შესძახა რამბერმა, – ეგ საინტერესოა. ჩვიდმეტ საათზე, როდესაც ექიმი ისევ თავის ავადმყოფებთან მიეშურებოდა, კიბეზე შეეჩეხა ჯერ კიდევ ახალგაზრდა, კუნთმაგარ კაცს, ხშირხშირი წარბებით დაჩრდილული მსახვილნაკვთებიანი სახე და ჩაცვენილი ლოყები რომ ჰქონდა. ეს კაცი ხანდახან ხვდებოდა ესპანელ მოცეკვავეებ“ თან, სახლის სულ ზემო სართულში რომ იდგნენ. ჟან ტარუ გულმოდგინედ ეწეოდა სიგარეტს და დასცქეროდა მის ფერხთით, კიბის საფეხურზე მომაკვდავი ვირთხის კრუნჩხვებს. ტარუ მშვიდი, ნაცრისფერი თვალებით მიაჩერდა ექიმს, მიესალმა და უთხრა, ვირთხების გამოჩენა საკვირველი ამბავიაო.

– დიახ, — მიუგო რიემ, - მაგრამ უკვე გამაღიზიანებელი გახდა.

— ვრთი მხრივ, ექიმო, მხოლოდ ერთი მხრივ. ასეთი რამ არასოდეს გვინახავს და ესაა. მაგრამ მე ეს ამბავი საინტერესოდ მიმაჩნია, ერთობ საინტერესოდ.

ტარუმ ხელი გადაისვა თმაზე, ქოჩორი უკან გადაიყარა, ვრთხელ კიდევ დახედა ახლა უკვე გაშეშებულ ვირთხას და გაუღიმა რიეს.

– საერთოდ კი, უნდა მოგახსენოთ, რომ ეს უმთავრესად კონსიერჟის საქმეა.

სწორედ კონსიერჟი დახვდა რიეს სახლის წინ. შესასვლელ კართან კედელს მიყრდნობოდა. მის მუდამ აჭარხლებულ პირისახეს ახლა დაღლილობის დაღი დამჩნეოდა.

- დიახ, ვიცი, — უპასუხა მოხუცმა მიშელმა, როცა რიემ უთხრა, ვირთხა კიდევ ვიპოვეთო, ~ ახლა უკვე ორ-ორ, სამ-სამ ვირთხას ვნახულობ. მაგრამ სხვა სახლებშიც ასეთივე ამბავია.

დათრგუნვილი და დაჯავრიანებული ჩანდა. უაზროდ ისრესდა კისერს. რივმ მოიკითხა, როგორ ბრძანდებითო, კონსიერჟი, რასაკვირველია, ჯანს არ უჩიოდა, მაგრამ რაღაცნაირად უგუნებოდ გრძნობდა თავს. მისთვის რომ გეკითხათ, ხასიათი ვირთხებმა წაუხდინეს, ისინი რომ გაქრებიან, ყველაფერი უკეთ იქნებაო.

მაგრამ მეორე დილით, აპრილის თვრამეტს, როდესაც ექიმი დედასთან ერთად სადგურიდან ბრუნდებოდა, ბ-ნი მიშელი უფრო გალეული და მისუსტებული დაუხვდა. სარდაფიდან მოყოლებული სხვენამდე ათიოდე ვირთხა ეგდო კიბეებზე. მეზობელი სახლების სანაგვე ყუთებიც ვირთხებით იყო გატენილი. ექიმის დედას ეს ამბავი მაინცდამაინც არ გაჰკვირვებია:

— აჰაეთი ამბები ხდება ხოლმე. დედა პატარა, თმაშეჭაღარაცებული ქალი იყო, შავი და მოსიყვარულე თვალები ჰქონდა.

— ბედნიერი ვარ, ბერნარ, რომ გხედავ, — ეუბნებოდა შვილts, – ვირთაგვები ამ ბედნიერებას ვერ ჩამიშხამებენ.

შვილიც კვერს უკრავდა. მართლაც, როცა დედა ჰყავდა გვერდით, ყველაფერი ეადვილებოდა. მაგრამ რიემ მაინც დაურეკა დერატიზაციის" კომუნალური უწყების დირექტორს, რომელსაც იცნობდა. ჰკითხა, გსმენიათ თუ არა ვირთხების ამბავი, ასე მრავლად რომ გამოდიან სოროებიდან და გარეთ იხოცებიანო. დირექტორს, მერსიეს, გაგონილი ჰქონდა ყველაფერი, უფრო მეტიც, მის დაწესებულებაში, სანაპიროს სიახლოვეს რომ მდებარეობდა, ორმოცდაათამდე ვირთხა ეპოვათ, ოღონდ მას უნდოდა საცოდნოდა, რამდენად სერიოზული იყო მდგომარეობა. რიეს არაფრის თქმა არ შეეძლო გადაჭრით, მაგრამ ფიქრობდა, რომ უზყვბა ვალდებული იყო მიეღო ზომები.

– რასაკვირველია, — დაეთანხმა მერსიე, – თუკი ბრძანებას მოგვცემენ. თუ მართლა გგონიათ, რომ ღირს ზომების მიღება, მე შევეცდები სათანადო ბრძანება გამოვითხოვო.

— ნამდვილად ღირს, - უპასუხა რიემ. შინამოსამსახურე ქალმა ეს-ესაა შეატყობინა, რომ დიდ ქარხანაში, სადაც მისი ქმარი მუშაობს, რამდენიმე ასეული მკვდარი ვირთხა აკრიფეს.

დაახლოვებით იმავე ხანებში, როდესაც ზემოთ მოყვანილი საუბარი შედგა, ჩვენს თანამოქალაქეებს შეშფოთება დაეტყოთ, რადგან თვრამეტი რიცხვიდან მოყოლებული ქარხნები და საწყობები ასობით მკვდარი ვირათხით გაივსო. მაშინ, როცა ვირთხების აგონია დიდხანს გრძელდებოდა, მათ ხოცავდნენ. გარეუბნებიდან თვით ქალაქის ცენტრამდე, ყველგან, სადაც ექიმ რიეს უხდებოდა გავლა, ყველგან, სადაც ჩვენი თანამოქალა– ქენი იკრიბებოდნენ, ვირთხები დახვავებულიყვნენ სანაგვე ყუთებში და ჯაჭვად მიჰყვებოდნენ რუებს, აღნიშნული დღიდან საღამოს პრესა ალაპარაკდა ამ შემთხვევის გამო და შეეკითხა მუნიციპალიტეტს, ბოლოს და ბოლოს, აპირებთ თუ არა ხელის გამოღებას და რა სასწრაფო ზომები გაქვთ გათვალისწინებული თქვენს გამგებლობაში მყოფი მოსახლეობის დასაცავად ამ საზიზღარი შემოსევისგანო. მანამდე მუნიციპალიტეტს არაფერი ჰქონია გადაწყვეტილი და არაფრის გაკეთებას არ აპირებდა, მაგრამ ახლა, საქმის თადარიგი რომ დაეჭირა,

თათბირი მოიწვია. დერატიზაციის უწყებამ ბრძანება მიიღო, მკვდარი ვირთხები დილაობით, გამთენიისას აეკრიფა. შემდეგ ორ საუწყებო მანქანას დაევალა მათი გადატანა მოსასპობად ნაგვის დასაწვავ პუნქტში.

მაგრამ მომდევნო დღეებში მდგომარეობა გართულდა. აკრეფილი მღრღნელების რაოდენობა მატულობდა, ყოველდღიურად იზრდებოდა ვირთხების მოსავალი. უკვე მეოთხე დღიდან ვირთხებმა ჯგუფურად იწყეს გარეთ გამოსვლა და სიკვდილი. ქოხმახებიდან, სარდაფებიდან, საწრეტი მილებიდან გრძელ წყებად მოედინებოდნენ მობანცალე ვირთაგვები, ქანაობით მოდიოდნენ სინათლისკენ, რომ აქ გადაბრუნებულიყვნენ და დახოცილიყვნენ ადამიანთა სიახლოვეს. ღამღამობით დერეფნებსა და ქუჩაბანდებში მკაფიოდ ისმოდა სულთმობრძავი ვირთხების წრიპინი, დილა“ ობით ქალაქის გარეუბნებში უამრავი ვირთხა ეგდო რუებში სისხლის ყვავილით წაწვეტებულ დრუნჩზე, ზოგი გაბერილი და დამპალი, ზოგიც გახევებული ღა ჯერ კიდევ აბურძგნილი ულვაშე“ ბით. შუაგულ ქალაქშიც ჯგროებად ეყარნენ პარმაღებზე ან ეზოებში. მარტოც მიდიოდნენ დაწე“ სებულებებისა დარბაზებსა და გადახურულ სკოლის ეზოებში, ხანაც კაფეების ტერასებზე, რომ იქ დახოცილიყვნენ. ჩვენი თანამოქალაქენი, მათდა გასაოცრად, ვირთხებს ქალაქის ყველაზე ხალხო მრავალ ადგილებშიც პოულობდნენ. საჭურვლის მოედანზე, ბულვარებზე, სასეირნო სანაპიროზე წაბილწული იყო ყველაფერი, დილაობით მკვდარი მღრღნელებისგან გაწმენდილი ქალაქი დღის განმავლობაში კვლავ ივსებოდა ვირთხებით. ღამის სიბნელეში დაგვიანებულ მგზავრს რამდენჯერ წამოუკრავს ფეხი ჯერ გაუცივებელი ლეშისთვის ტროტუარზე. თითქოს თვით დედამიწა, რომელზედაც ჩვენი სახლები იყვნენ ჩარიგებულნი, თავისუფლდებოდა მის წიაღში დაგროვილი სიბილწისგან და ზედაპირზე ჩნდებოდა წყლულები, საიდანაც მოედინებოდა ჩირქი, რომელიც მანამდე შეუმჩნევლად ალპობდა მას. წარმოიდგინეთ ჩვენი მანამდე მშვიდი პატარა ქალაქი, რამდენიმე დღეში რომ შეიძრა, როგორც საღ-სალამათი კაცი, რომელსაც უეცრად სისხლი აუჯანყდა, მანამდე მდორედ რომ მიედინებოდა მის ძარღვებში.

საქმე ისე შორს წავიდა, რომ ამბების, დოკუმენტაციისა და სხვადასხვაგვარი ცნობების საა“ გენტომ უფასო ინფორმაციისთვის განკუთვნილ საათებში რადიომსმენელებს აცნობა, რომ მხოლოდ 25 აპრილს აკრიფეს და დაწვეს ექვსი ათას ორას ოცდათერთმეტი ვირთხა. ამ ციფრმა ნათლად გამოხატა მნიშვნელობა იმ ამბისა, რაც დღეცისმარე ხდებოდა მთელი ქალაქის თვალწინ და გააძლიერა შეშფოთება. მანამდე მხოლოდ აქა-იქ გაისმოდა ჩივილი ამ ცოტა არ იყოს, საზიზღარი შემთხვევის გამო. ახლაღა შენიშნეს, რომ ეს ამბავი საფრთხეს უქადდათ, თუმც ჯერ ვერც ის დაუ ვდგინათ, თუ რაოდენ დიდი იყო უბედურება და ვერც მისი მიზეზი გამოეცნოთ. მხოლოდ ასთმით სნეული მოხუცი ესპანელი იფშვნეტდა ხელებს და ნეტარებით იმეორებდა: „გამოდიან, სულ გამოდიან და გამოდიან!“

28 აპრილს სააგენტომ გადმოსცა ცნობა, რომ აკრეფილი იყო რვა ათასამდე ვირთხა და ქალაქის შეშფოთება საზღვარს გადასცდა. გადამჭრელ ზომებს მოითხოვდნენ, მთავრობას რაში აღარ სდებდნენ ბრალს, ხოლო ისინი, ვისაც ზღვის სანაპიროზე სახლი ედგა, უკვე ქალაქგარეთ გახიზვნაზე ლაპარაკობდნენ. მაგრამ მეორე დღეს სააგენტომ შეატყობინა ორანელებს, ვირთხების შემოსევა უცებ შეწყდა და დერატიზაციის უწყების თანამშრომლებმა დღეს სულ უმნიშვნელო რაოდენობის ვირთხები აკრიფესო. ქალაქმა შვებით ამოისუნთქა.

მაგრამ სწორედ იმავე დღეს, შუადღისას, ექიმმა ის იყო მანქანა გააჩერა თავის სახლთან, რომ ქუჩის ბოლოს ტიკინასავით ხელფეხგაფარჩხული, თავდაღუნული კონსიერჟი შენიშნა. იგი მღვდელს მოჰყავდა ხელკავით. ზედვე ეტყობოდა, ძლივს მოაბიჯებდა. ექიმმა იცნო მამა

პანელუ; ეს განათლებული იეზუიტი და მქადაგებელი ბევრჯერ შეხვედრია. მას ურწმუნოებიც კი დიდ პატივს სცემდნენ ჩვენს ქალაქში. ექიმი დაელოდა მათ. მოხუც მიშელს თვალები უელვარებდა, იგი ქოშინებდა. თავი შეუძლოდ რომ ეგრძნო, ჰაერზე სვირნობა მოენდომებინა, მაგრამ კისრის, იღლიებისა და საზარდულის მწვავე ტკივილმა უკან გამოაბრუნა და მამა პანელუსთვის დახმარება ათხოვნინა.

— რაღაც მუწუკები გამომივიდა, - წაილაპარაკა მოხუცმა, - თავს ძალა დავატანე, გარეთ რომ გამოვსულიყავი.

ექიმმა მანქანიდან გადმოჰყო ხელი და შიშელს კისერი მოუსინჯა, რომელზედაც ქვასავით მაგარი სიმსივნე გასჩენოდა.

– დაწექით, საიცხე გაისინჯეთ. ნაშუადღევს შემოგივლით.

როდესაც კონსიერჟი წავიდა, რიე შეეკითხა მამა პანელუს, ვირთხების შემოსევაზე რა აზრის ბრძანდებითო.

— ოო, — უპასუხა მღვდელმა, — როგორც ჩანს, ეპიდემია დაიწყება, — და სათვალის მრგვალი შუშებიდან მისმა მოღიმარე თვალებმა გამოანათა.

საუზმის შემდეგ რიე ხელახლა კითხულობდა დეპეშას, რომელიც სანატორიუმში ცოლის მშვიდობით ჩასვლას ატყობინებდა, რომ უცბად ტელეფონმა დარეკა. ექიმს ერთი ძველი პაციენტი — მერიის მოსამსახურე ურეკავდა. შას რა ხანია აორტის დავიწროება აწუხებდა და, რაკი ღარიბი იყო, ექიმი უსასყიდლოდ მკურნალობდა.

– დიახ, — ამბობდა იგი, — ხომ გამიხსენეთ, მაგრამ ახლა სულ სხვა ამბავია... ჩქარა მოდით, ჩემი მეზობლის თავს რაღაც უბედურებაა, — მღელვარებისგან სული ეხუთებოდა.

რივს გაახსენდა კონსიერჟი, მაგრამ გადაწყვიტა, მასთან მოგვიანებით შევალო. რამდენიმე წუთის შემდეგ ექიმი უკვე შედიოდა ერთ-ერთ განაპირა უბანში, ფედერბის ქუჩაზე მდებარე დაბალ სახლში, ნეხატიანსა და მყრალ კიბეზე რიემ დაინახა მის შესაგეგებლად მომავალი ჟოზეფ გრანი, ორმოცდაათი წლის მოხელე, ქერაულვაშა, მაღალ-მაღალი, წელში მოხრილი კაცი. მას ვიწრო მხრები და წვრილი ხელ-ფეხი ჰქონდა,

– ახლა უკეთ არის, - უთხრა რიეს, - მაგრამ მეგონა, რომ უკვე თავდებოდა.

გრანმა ცხვირი მოიწმინდა. მესამე, უკანასკნელი სართულის მარცხენა კარზე რიემ წაიკითხა წითელი ცარცით დაწერილი სიტყვები: „შემოდით, თავი ჩამოვიხრჩე."

შევიდნენ. ჭაღზე გამობმული თოკი წაქცეული სკამის თავზე ეკიდა. მაგიდა კი კუთხეში მიედგათ, მაგრამ თოკის ბოლო თავისუფლად კონწიალებდა.

– დროზე ჩამოვხსენი, — უთხრა გრანმა, რომელიც თითქოს სულ სიტყვებს არჩევდა, თუმცა სრულიად უბრალოდ ლაპარაკობდა, – ის იყო, გარეთ გასვლა დავაპირე, რომ ხმაური შემომესმა. წარწერა რომ დავინახე, როგორ აგიხსნათ, ხუმრობა მეგონა. მაგრამ ყურს უცნაური და, შეიძლება ითქვას, საზარელი კვნესა ჩამესმა, — გრანმა თავი მოიქექა, — ეტყობა, ერთობ მტკივნეულია. ცხადია, შევედო.

საწოლი ოთახის კარი შეაღეს და ნათელი, მაგრამ ღარიბულად მოწყობილი ოთახის ზღურბლზე აღმოჩნდნენ. პატარა, ჩაგოდრილი კაცუნა იწვა სპილენძის საწოლზე. მძიმედ სუნთქავდა და ჩასისხლიანებული თვალებით შესცეეროდა შემოსულებს. ექიმი შედგა. ორ ჩასუნთქვას შუა თითქოს ვირთაგვის წრიპინი მოესმა, მაგრამ ოთახის არც ერთ კუთხე-კუნჭულში არაფერი გაფაჩუნებულა. რიე საზოlლისკენ გაემართა. კაცი, ეტყობა, არც dალიან

მაღლიდან ჩამოვარდნილა, არც მაგრად დაცემულა, რადგან მალები მთელი ჰქონდა, ცხადია, სუნთქვა უჭირდა. წესით, რენტგენოგრამა იყო საჭირო. ექიმმა ქაფური შეუშხაპუნა და თქვა, რამდენიმე დღეში ფეხზე დადგებითო.

— გმადლობთ, ექიმო, — უთხრა ავადმყოფმა ჩახლეჩილი ხმით.

რიე, შეეკითხა გრანს, პოლიციას თუ შეატყობინეთო. მოხელეს შეშფოთება დაეტყო:

— არა, — შესძახა მან, — ო, არა! მე ვიფიქრე, რომ უფრო საჭირო იყო...

- რასაკვირველია, — მოუჭრა რიემ, - მაშ, მე თვითონ შევატყობინებ.

მაგრამ უეცრად ავადმყოფი აწრიალდა და ლოგინში წამოჯდა. ექიმს არწმუნებდა, თავს კარგად ვგრძნობ, შეტყობინება არ ღირსო.

— დაწყნარდით, – უთხრა რიემ, — ეს წვრილმანია, დამიჯერეთ, მაგრამ მე ვალდებული ვარ, განვაცხადო.

– ო! – ამოიკვნესა ავადმყოფმა და სლუკუნით გადავსვენა ბალიშზე.

გრანი ერთხანს ულვაშს აწვალებდა, მერე ავადმყოფს მიუახლოვდა:

— რა მოგივიდათ, ბატონო კოტარ! თვითონ განსაჯეთ. ვთქვათ, თქვენ თქვენი არ მოიშალოთ და ხელახლა დააპიროთ... ხომ შეიძლება ექიმს დაბრალდეს.

მაგრამ აცრემლებულმა კოტარმა უთხრა, ხელახლა არაფერს ჩავიდენ, წუთიერმა სიგიჟემ. დამრია ხელი, ახლა მხოლოდ ის მსურს, თავი დამანებონო. რიემ რეცეპტი გამოუწერა.

- შევთანხმდით, — დაუყვავა ავადმყოფს, — შევეშვათ ამას. ორ-სამ დღეში ისევ შემოგივლით. ოღონდ სისულელეებს ითავი დაანებეთ,

კიბეზე ექიმმა უთხრა გრანს, იძულებული ვარ, განვაცხადო, მაგრამ კომისარს ვთხოვ, მხოლოდ ორი დღის შემდეგ შეუდგეს გამოძიებასო.

– ამალამ თვალყურის დევნებაა საჭირო. ცოლშვილი თუ ჰყავს?

– არ ვიცი, მაგრამ მე თვითონ შემიძლია ღამე ვუთიო, — გრანმა თავი დააქნია, - სიმართლე თუ გნებავთ, ხეირიანად თვითონ მაგასაც არ ვიცნობ, მაგრამ ხომ უნდა დავეხმაროთ ერთმანეთს.

რივმ ანგარიშმიუცემლად მოათვალიერა დერეფნის კუთხეები და შეეკითხა გრანს, სულ ამოწყდნენ თუ არა ვირთხები ამ უბანშიო. მოხელემ არაფერი იცოდა; მას, მართალია, გაეგონა ვირთხების ამბავი, მაგრამ მაინცდამაინც არაფრად აგდებდა უბნის ჭორებს.

— მე სხვა ჯავრი მაწუხებს, - უთხრა ექიმს. რიე ნაჩქარევად გამოემშვიდობა. ცოლისთვის უნდა მიეწერა წერილი, მანამდე კი კონსიერჟი ჰყავდა მოსანახულებელი.

ქუჩებში საღამოს გაზეთების დამტარებლები გაჰყვიროდნენ, ვირთხების შემოსევა შეჩერე

ბულიაო. მაგრამ რიეს ავადმყოფი საწოლიდან ნა“ ხევრად გადმოკიდებული დაუხვდა, ცალი ხელი მუცელზე წაევლო, მეორე კი ყელზე და ვარდის“ ფერ ბალღამს ანთხევდა ნარჩენების ვედროში. ხანგრძლივი წვალების შემდეგ დაუძლურებული მიესვენა ლოგინზე. სიცხემ ოცდაცხრამეტსა და ხუთ გრადუსამდე აუწია. კიდურები და კისრის ძარღვები კიდევ უფრო დაუსივდა, ფერდებზე ორი შავი ლაქა გაუჩნდა. ახლა მუცლის შიგნით ტკივილს უჩიოდა.

— მეწვის, – ამბობდა იგი, - მწვავს ეს სატია" ლე.

ჩაშავებული ტუჩებით ძლივს ღერღავდა სიტ" ყვებს და ექიმს შესცეჭეროდა გადმოკარკლული თვალებით, რომლებიც თავის ტკივილისგან ცრემლით ჰქონდა სავსე. ცოლი შეშფოთებით შეჰყურებდა მდუმარე რიეს.

— რა არის, ექიმო? – შეიძლება ბევრი რამ ვივარაუდოთ, მაგრამ დანამდვილებით ჯერ არაფრის თქმა არ შემიძლია. საღამომდე დიეტაზე ამყოფეთ და სასაქმე– ბელი მიეცით. ბევრი სითხე ასვით.

კონსიერჟს სწორედ წყურვილი ახრჩობდა. შინ რომ დაბრუნდა, რიემ თავის კოლეგას, ქალაქის ერთ-ერთ ყველაზე გამოჩენილ ექიმს — რიშარს დაურეკა.

— არა, - უპასუხა რიშარმა, – უჩვეულო შემთხვევები არ შემინიშნავს.

– არც მაღალი სიცხე ლოკალური ანთებით? — თუმცა კი, ორი შემთხვევა იყო, როცა ავადმყოფს ლიმფური ჯირკვლების ანთება ჰქონდა.

— ზომაზე მეტად?

– ჰმ, - თქვა რიშარმა, - მოგეხსენებად, რომ xx9.

ასე იყო Ghუ ისე, სალამოს კონსიერჟს ორმოცი გრადუსი სიცხე ჰქონდა, ბოდავდა და ვირთხებს უჩიოდა. რიემ გადაწყვიტა, ავადმყოფისთვის მუწუკები დაესერა. სკიპიდარით დათუთქული ავად- ! მყოფი აზღავლდა: „ოჰ, თქვე არამზადებო!“ ჯირკვლები კიდევ უფრო დავბერა, გაუმაგრდა, თითქოს გახევდაო. კონსივრჟის ცოლი გიჟდებოდა.

— თვალყური ადევნეთ, — დაუბარა ექიმმა, — და თუ საჭირო ვიქნები, დამიძახეთ.

მეორე დღეს, აპრილის ოცდაათს, ნოტიო ლურჯი ციდან თბილმა ნიავმა დაუბერა. მას თან მოჰქონდა ყვავილების სურნელი ქალაქის გარეუბნებიდან. ახლად გაღვიძებული ქუჩების ხმაური ჩვეულებრივზე უფრო მძაფრად და მხიარულად მოისმოდა. კვირის განმავლობაში დაბუდებული შეუცნობელი ეჭვისგან თავდახსნილ ჩვენს პატარა ქალაქში განახლების დღე დგებოდა. რიეც, ცოლის იმედიანი წერილით დამშვიდებული, გულმოფონებული ჩავიდა მოხუცთან. დილისთვის სიცხეს მართლაც ოცდათვრამეტ გრადუსამდე დაეწია. დასუსტებული ავადმყოფი უღიმოდა ლოგინიდან.

— ახლა ხომ არა უჭირს, ექიმო? — შეეკითხა კონსიერჟის ცოლი.

— ჯერ დავაცალოთ. შუადღისთვის სიცხემ მკვეთრად აუწია, ორმოც გრადუსამდე ავარდა, სნეული განუწყვეტლივ ბოდავდა და ისევ აუტყდა ღებინება. კისრის ჯირკვლები საშინელ ტკივილს ჰგვრიდა და სანყალი თითქოს ცდილობდა, თავი რაც შეიძლება ტანიდან შორს დაეჭირა. ცოლი ფერხთით უჯდა, საბნის ზემოდან ხელებს ფრთხილად უჭერდა ფეხებზე, თან თვალებში შეჰყურებდა რიეს.

— ყური დამიგდეთ, — უთხრა ექიმმა, - ავადმყოფის იზოლირებაა საჭირო, საგანგებო მკურნალობა უნდა ვცადოთ. ახლავე დავრეკავ საავადმყოფოში და სასწრაფო დახმარების მანქანით წავიყვანთ.

ორი საათის შემდეგ, ისინი უკვე სასწრაფო დახმარების მანქანას მიჰყავდა. ექიმი და კონსიერჟის ცოლი ავადმყოფისკენ დახრილიყვნენ. სნეული დაჩირქებული პირიდან ნაწყვეტ-ნაწყვეტ სიტყვებს ისროდა, ძლივს აღმოხდა: „ვირთხები!“ სახეგამტკნარებული, ტუჩებდაშაშხული და ქუთუთოებდამძიმებული მოხუცი ქოშინებდა, ტკივილით გაგიჟებული დასაკეც საწოლზე მოკუნტულიყო, თითქოს უნდოდა საწოლი მოკეცილი“ ყო

და ზედ გადაფარებოდა. თითქოს საიდანღაც მიწიდან ამოსული გაურკვეველი ხმა განუწყვეტლივ უხმობდა უჩინარი სიმძიმის ქვეშ ატანებულს.

– განა იმედი აღარ არის, ექიმო? — გათავდა, - უპასუხა რიემ. შეიძლება ითქვას, რომ კონსიერჟის სიკვდი“ ლი მომასწავებელი იყო შემაშფოთებელი ნიშნებით tაავსე პერიოდის დასასრულისა და შედარებით უფრო მძიმე პერიოდის დასაწყისისა, როდესაც პირველi დღეების განცვიფრება თანდათან პანიკად გადაიქცა. ჩვენი მოქალაქენი ახლაღა მიხვდნენ, — მანამდე კი ფიქრადაც არ გაუვლი“ ათ, - რომ ჩვენი პატარა ქალაქი საგანგებოდ შეარჩია ბედისწერამ, რათა იქ ვირთხები მზის გულზე დახოცილიყვნენ და კონსიერჟები უცნაური სენის წერა გამხდარიყვნენ. არადა, თურმე ცდებოდნენ და მათ დაუყოვნებლივ უნდა გადაესინჯათ თავიანთი წარმოდგენა სამყაროზე. ყოველივე რომ ამით დამთავრებულიყო, კვლავ ჩვეულების მონებად დარჩებოდნენ. მაგრამ ჩვენს სხვა მოქალაქეებსაც მოუწიათ იმავე გზაზე დადგომა, რომელზედაც პირველმა ბ-მა მიშელმა შედგა ფეხი, თანაც მსხვერპლნი მუდამ კონსიერჟები ან ღატაკნი როდი იყვნენ. ამ წუთიდან დაიზყო შიში და მასთან ერთად განსჯაც.

მაგრამ სანამ ყოველივეს დაწვრილებით განიხილავდეს, მთხრობელს სასარგებლოდ მიაჩნია მაშინდელი ამბების კიდევ ერთი მომსწრეს აზრიც მოიშველიოს. ჟან ტარუ, რომელსაც ჩვენ უკვე შევხვდით თხრობის დასაწყისში, ორანში რამდენიმე კვირით ადრე დამკვიდრდა და მას აქეთ ქალაქის ცენტრში, ერთ დიდ სასტუმროში დაიდო ბინა. საკმაოდ შეძლებული იყო, რაკი თავისი შემოსავლით ცხოვრობდა და თუმცა ქალაქი თანდათან შეეთვისა, არავის შეეძლო იმის თქმა, საიდან მოვიდა ან აქ რისთვის დარჩა. მას ყოველგვარი თავშეყრის ადგილას შეხვდებოდით. გაზაფხულის პირველი დღეებიდანვე თითქმის სულ პლაჟზე იყო. ემჩნეოდა, რომ ცურვა დიდად სიამოვნებდა. ხალისიანი და მუდამ მოღიმარი, ეტყობოდა, ყველა ბუნებრივ სიამეთა ტრფიალი იყო. მაგრამ გართობას არ ემონებოდა. თუმცა ერთი ჩვევა კი ძვალრბილში გაუჯდა — ვერ მოისვენებდა, რომ არ სტუმრებოდა ესპანელ მოცეკვავეებსა და მუსიკოსებს, რომლებიც ჩვენს ქალაქში საკმაოდ მრავლად არიან. ასეა თუ ისე, ტარუს უბის წიგნაკები წარ– მოადგენს ამ dნელი პერიოდის ერთგვარ ქრონიკას. მაგრამ ლაპარაკია სრულიად განსაკუთრებულ ქრონიკაზე, თითქოს ავტორს წინასწარ აკვიატებია აზრი — რაც რამ მოხდება, დიდი მნიშვნელობა არ აქვსო. ერთი შეხედვით შეიძლება გეფიქრათ, რომ ტარუ როგორღაც ახერხებდა ჭოგრით ეცეჭირა ადამიანებისა და საგნებისთვის. საერთო შეშფოთების ჟამს ცდილობდა, გამხდარიყო მეისტორიე, იმისა, რასაც ისტორია არ გააჩნია. იქნებ სინანული გამოგვეთქვა ამ წინასწარ შემუშავებული აზრის გამო და მისი პატრონისთვის უგულობა დაგვეზამებინა, მაგრამ მისმა უბის წიგნაკებმა ამ პვრიოდის ქრონიკისთვის შეიძლება უამრავი მეორეხარისხოვანი წვრილმანი მოგვაწოდონ, რომელთაც მაინც აქვთ მნიშვნელობა. უფრო მეტიც, ვფიქრობთ, თვით ამ ჩანაწერების უცნაურობა არ მოგვცემს უფლებას, ნაჩქარევი მსჯავრი გამოვუტანოთ ამ საინტერესო პერსონაჟს. ჟან ტარუს პირველი ჩანაწერები მისი ორანში ჩამოსავლის დღითაა დათარიღებული. ამ ჩანაწერებში თავიდანვე გამოსჭვივის მისი პატრონის საოცარი კმაყოფილება იმის გამო, რომ ასეთ ულამაზო ქალაქში მოხვდა. აქვეა მერიის შენობის დამამშვენებელი ორი ბრინჯაოს ლომის დაწვრილებითი აღწერილობა, აგრეთვე უდარდელი მსჯელობა იმის გამო, რომ ქალაქში ხეები არ არის, სახლები უშნოა და ქალაქი სულელურადაა დაგეგმილი. შიგადაშიგ ტარუ ურთავს ქუჩებსა თუ ტრამვაიში ყურმოკრულ დიალოგებს, თანაც ერიდება ყოველგვარ კომენტარს და მხოლოდ ერთი ასეთი საუბრის გამო, ვიღაც კამპს რომ ეხება, გამოთქვამს თავის აზრს.

– კამპს ხომ იცნობდი, - ამბობდა ერთი მათგანი.

-- აბა, კამპი? მაღალ-მაღალი, შავულვაშა? — სწორედ ეგ, მეისრედ რომ მუშაობდა. – მახსოვს. – ჰოდა, მოკვდა. - e 3ro fórogob? — ვირთხების შემოსევის შემდეგ. – რაო, რა სჭირდა? — რა ვიცი, ციებ-ცხელება ჰქონდაო. თანაც ვერ იყო ჯანიანი. იღლიებში სიმსივნეები გაუჩნდა და ვერ გადაიტანა.

– სხვებზე უძლური რომ არ ჩანდა... — მაგას სუსტი ფილტვები ჰქონდა, თანაც ორფეონის ორკესტრში უკრავდა. სულ რომ საყვირს უბერო, ძალა გამოგელევა.

– ჰოო, — დაასკვნა მეორემ, - როცა ავად ხარ, რა დროს საყვირის ბერვაა.

ამის შემდეგ, ტარუ, ეკითხებოდა თავის თავს, რატომ შევიდა კამპი ორფეონში, როდესაც ეს აშკარად მავნე იყო მისთვის, ან რამ აიძულა საიცოც" ხლე საფრთხეში ჩაეგდო საკვირაო აღლუმების გულისთვისო.

ტარუზე კიდევ, როგორც ჩანს, საამო შთაბეჭდილება დატოვა ერთმა პატარა სცენამ, მისი ფანჯრის პირდაპირ მდებარე აივანზე ხშირად რომ თამაშდებოდა. მართლაც, ტარუს ოთახი გადაჰყურებდა ერთ შესახვევს, სადაც კედლების ჩრდილში კატებს ეძინათ. მაგრამ ყოველდღე, ნასაუზმევს, როცა მთელი ქალაქი და სიცხული თვლემდა, ქუჩის გადაღმა, აივანზე გამოჩნდებოდა ხოლმე ჩია ბერიკაცი, ჭაღარა, კოპწიად დავარცხნილი თმით, მკაცრი და გაჯგიმული, სამხედრო ყაიდის ტანსაცმელში გამოწყობილი. კატებს უხმობდა ქედმაღლულად და თან დაყვავებით: „ფისო, ფისო!" კატები მიაპყრობდნენ ძილისგან გაუფერულებულ თვალებს, მაგრამ ადგილი - დან არ იძროდნენ. მაშინ მოხუცი ნაკუწ-ნაკუწ ხვვდა ქაღალდის ფურცელს და ქუჩაში ყრიდა. თეთრი პეპლების გუნდი იზიდავდა კატებს, ისინი გამოდიოდნენ შუა ქუჩაში და გაუბედავად იწვდიდნენ თათს ქაღალდის ნაკუწებისკენ. მაშინ მოხუცი, რაც ძალი და ღონე ჰქონდა, აფურთხებდა კატებს და ერთი ნაფურთხიც რომ მოხვედროდა მიზანს, გულიანად იცინოდა.

დაბოლოს, როგორც ჩანს, ტარუ მთლიანად მოხიბლა ქალაქის კომერციულმა იერმა, გამოცოცხლებამ და გასართობებმაც კი, რომლებიც, რა თქმა უნდა, ისევ და ისევ სავაჭრო ინტერესე– ბით გახლდათ ნაკარნახევი. ეს უცნაურობა (წიგწაკში სწორედ ეს სიტყვაა ნახმარი) ტარუს მოწონებას იმსახურებდა და ერთ-ერთი საქებარი ჩანაწერი ასეთი სიტყვებითაც კი მთავრდებოდა: „აი, თურმე რაა!" მხოლოდ ეს ადგილებია, სადაც მოგზაურის ამ პერიოდის შენიშვნებს თითქოს პირადული იერი დაჰკრავთ. მათი სიღრმისა და მნიშვნელობის ხელაღებით შეფასება ძნელია. როცა გვიამბობს, რომ მკვდარი ვირთხის დანახვამ ანგარიშში შეცდომა დააშვებინა სასტუმროს მოლარეს, ტარუ ჩვეულებრივზე ნაკლებ გარკვეული ხელით მიაწერს: „კითხვა: რა მოვიმოქმედოთ, რომ ტყუილად არ დავკარგოთ დრო? პასუხი: სრულად შევიგრძნოთ იგი მთელი მისი ხანგრძლივობის მანძილზე. საშუალებანი: მთელ დღეს მაგარ სკამზე ვისხდეთ კბილის ექიმის მისაღებში; კვირა ნაშუადღევი გავატაროთ აივანზე; მოვისმინოთ მოხსენებანი გაუგებარ ენაზე; ავირჩიოთ ყველაზე მოუხერხებელი სარკინიგზო მარშრუტები და, ცხადია, ფეხდგომელა ვიმოგზაუროთ; ჩავდგეთ თეატრის სალაროს რიგში, ბილეთი კი არ ავიღოთ და სხვ.". მაგრამ ამ სიტყვიერ და აზ– რობრივ გადახვევათა შემდეგ წიგნაკში იწყება ჩვენი ქალაქის ტრამვაიების დაწვრილებითი აღწერილობა. საუბარია მათ მაქოსებურ ფორმაზე, გაურკვეველ ფერსა და ჩვეულ ჭუჭყზე. ეს მსჯელობანი მთავრდება შენიშვნით: „საუცხოოა", რაც არაფერს განმარტავს.

ყოველ შემთხვევაში, ტარუს უბის წიგნაკებში ნახსენებია ვირთხების ამბავი. აქ მოგვყავს მისი სიტყვები:

„დღეს ქუჩის მოპირდაპირე მხარეს მცხოვრები მოხუცი უგუნებოდაა. კატები აღარ ჩანან. სულ მთლად გაქრნენ, გაღიზიანებულნი მკვდარი ვირთხებით, რომელთაც მრავლად პოულობენ ქუჩებში. არა მგონია, კატებმა ჭამა დაუწყონ მკვდარ ვირთხებს. მახსოვს, ჩემს კატებს ეზიზღებოდათ ისინი. მაგრამ, ეტყობა, კატები მაინც სარდაფებ“ ში დაშლიგინობენ, მოხუცი კი უგუნებოდაა. ისე კოპწიად აღარ არის დავარცხნილი და არც უწინდებურად გაჯგიმულია. ემჩნევა, რომ გულს ნაღველი შემოსწოლია. წუთით გამოვიდა და ისევ შევიდა, მაგრამ სანამ შევიდოდა, ერთხელ მაინც გადააფურთხა ქუჩაში.

დღეს ქალაქში გააჩერეს ტრამვაი, რადგან შიგ, კაცმა არ იცის საიდან, მკვდარი ვირთხა აღმოჩნდა. ორი-სამი ქალი მაშინვე ჩამოვიდა. ვირG?ხა გადააგდეს. ტრამვაი ისევ დაიძრა.

ჩვენი სასტუმროს ღამის დარაჯმა, რომელიც სანდო კაცი ჩანს, მითხრა: ისეთი წინათგრძნობა მაქვს, ვირთხები კარგს არაფერს უნდა გვიქადდნენო. „როცა ვირთხები ტოვებენ ხომალდს...“ მე მოვუჭერი, ეგ ხომალდებზეა თქმული, ქალაქებსაც თუ მიესადაგება, ჯერ არ შეუმოწმებიათ-მეთქი. მაინც თავისაზე იდგა. ვკითხე, ნეტავ, რა უბედურებაა მოსალოდნელი-მეთქი. არ ვიცი, მაგის წინასწარმეტყველება შეუძლებელიაო, მითხრა პასუხად და დასძინა, არ გამიკვირდება, ყოველივე მიწისძვრით რომ დამთავრდესო. მეც მხარი ავუბი, შესაძლებელია-მეთქი და მკითხა, ეს ამბავი ხომ არ გაწუხებთო.

– ერთადერთი, რაც მაინტერესებს, — მივუგე მე, – სულიერი სიმშვიდის მოპოვებაა.

მშვენივრად გამიგო. ჩვენი სასტუმროს რესტორანში მეტად საინტერესო ოჯახის ნახვა შეიძლება. მამა მაღალი, ხმელ-ხმელი კაცია, შავებში გამოწყობილი, გახამებული საყელო უკეთiია, კინკრიხო გამელოტებია, ხოლო საფეთქლებთან კიდევ შემორჩენია ჭალარა თმა. პატარა, მრგვალი, მკაცრი თვალები, თხელი ცხვირი და სიფრიფანა ტუჩები ზრდილ · ბუს ამსგავსებს. მუდამ პირველი უახლოვდება რესტორნის კარს, მერე განზე დგება, წინ უშვებს შავი თაგვივით პატარა მეუღლეს და თავადაც შემოდის. ფეხდაფეხ პატარა გოგო-ბიჭი მოჰყვება, რომლებიც გაწრთვნილი ძაღლებივით არიან ჩაცმულნი. მაგიდასთან რომ მივა, ელის, სანამ ცოლი დაჯდება, მერე, ჯდება თვითონ და ახლა ორ გოშიასაც შეუძლია სკამზე დაცუცქება. მეუღლესა და ბავშვებს თქვენობით მიმართავს, ცოლს თავაზიანი საყვედურებით ავსებს, შვილებს კი შეუვა" ლი ტონით ტუქსავს:

— ნიკოლ, დღეს უაღრესად აუტანელი ხართ! გოგონა მზადაა ატირდეს. მამასაც ეს უნდა. დღეს დილით ვირთხების ამბავმა ააფორიაქა ბიჭი, მოუსვენრად იყო, უნდოდა ერთი-ორი სიტყვა ეთქვა სუფრაზე.

— სუფრასთან ვირთხებზე ლაპარაკი არაა მიღებული, ფილიპ. დღეიდან გიკრძალავთ მაგ სიტყვის წარმოთქმას.

— მამათქვენი მართალია, — კვერი დაუკრა შავმა თაგვმა.

ორმა გოშიამ ცხვირი ჩარგო სალაფავში, ხოლო ბუმ ცოლს მადლობა გადაუხადა თავის უაზრო კანტურით.

ამ სანიმუშო მაგალითისდა მიუხედავად, მთელ ქალაქს ვირთხები აკვრია პირზე. გაზეთიც კი ჩაერია. ადგილობრივი ქრონიკა, რომელიც ჩვეულებრივ ჭრელზე ჭრელია, ახლა მთლიანად მუნიციპალიტეტის წინააღმდეგ მიმართულ კამპანიას ეთმობა: „ფიქრობენ კი ჩვეხი ქალაქის მესვეურები, რა საშიშროებას გვიქადის მღრღნელთა გახრწნილი ლეში?“

tაასტუმროს დირექტორს აღარ შეუძლია სხვა რამეზე ლაპარაკი. ხუმრობა საქმეა რესპექტაბელური სასტუმროს ლიფტში ვირQ7ხების პოვნა? ეს ხომ ყელის გამოჭრაა მისთვის. მე დასამშვიდებლად ვუთხარი, ყველა ხომ ასეთ დღეშია-მეთქი.

— სწორედ ეგაა, რომ ჩვენთანაც ისეა, როგორც ყველგან.

მანვე მიამბო, უცნაური ციებ-ცხელების პირველ შემთხვევებზე, ყველას რომ აშფოთებს. სასტუმროს ერთ-ერთი დამლაგებელი ქალი უკვე დაავადდაო ამ სენით.

- მაგრამ, როგორც ჩანს, სენი გადამდები არ არის, - სასწრაფოდ დასძინა მან.

მე ვუთხარი, ჩემთვის ამას მნიშვნელობა არ აქვს-მეთქი.

– ა! მესმის, თქვენ, ბატონო ჩემო, ჩემსავით ყოფილხართ, ჩემსავით ფატალისტი.

მე არაფერი ამის მსგავსი არ მითქვამს და არც ვარ ფატალისტი. ასედაც ვუთხარი...

ამ დღიდან მოკიდებული ტარუს უბის წიგნაკები უფრო დაწვრილებით გვიამბობენ იმ უცნაური ხურვების ამბავს, რომელმაც უკვე შეაშფოთა ხალხი. იქ, სადაც მოგვითხრობს, რომ ვირთხების გაქრობასთან ერთად კატები კვლავ დაუბრუნდნენ ჩია მოხუცს და ისიც მოთმინებით უდარაჯებს მათ დასაფურთხებლად, ტარუ დასძენს, უკვე ცნობილი გახდა ხურვების ათიოდე შემთხვევა, რომელთაც სიკვდილი მოჰყვაო.

დაბოლოს, დოკუმენტად შეიძლება ჩაითვა" ლოს ტარუს მიერ დახატული ექიმ რიეს პორტრეტიც, რამდენადაც მთხრობელს შეუძლია განსაჯოს, იგი საკმაოდ სანდოა.

„ოცდათხუმეტი წლის ჩანს. საშუალო ტანისაა, მხარბეჭიანი, თითქმის ოთხკუთხა სახე, მუქი, ჯიქურ მომზირალი თვალები, მაღალი ყვრიმალები, დიდი, სწორი ცხვირი და მოკლედ შეჭრილი შავი თმა. მორკალული, სქელი ტუჩები თითქმის მუდამ მოკუმული აქვს. ოდნავ წააგავს სიცილიელ გლეხს გარუჯული სახით, შავი თმა-წვერითა და მუქი ფერის ტანსაცმლით, ასე რომ შვენის. ჩქარი სიარული იცის. ისე ჩამოდის ტროტუარიდან, რომ ფეხი არ შეეშლება, მაგრამ სამიდან ორ შემთხვევაში ოდნავ შეხტება ხოლმე, როცა მოპირდაპირე ტროტუარზე ადის. საჭესთან დაბნეულია და ხშირად მოხვევის შემდეგაც ციმციმა ჩართული რჩება. მუდამ თავშიშველი დადის. ეტყობა, საქმის მცოდნე კაცია." ტარუს მოტანილი რიცხვები ზუსტი იყო. ექიმმა რიემ ეს კარგად იცოდა. კონსიერჟის გვამის იზოლაციის შემდეგ თავად დაურეკა რიშარს, ამ საზარდულის ავადმყოფობაზე რომ შეჰკითხოდა. — არაფერი მესმის ამ ამბისა, - გამოუტყდა რიშარი, – უკვე ორი ავადმყოფი მომიკვდა, ერთი — ორმოცდარვა საათში, ხოლო მეორე —- სამ დღეში, მას კი იმ დილას, სანახავად რომ მივედი, უკეO7ესობა ეტყობოდა.

- შემატყობინეთ, თუ სხვა შემთხვევებიც იყოს, - სთხოვა რიემ.

მერე კიდევ რამდენიმე ექიმს დაურეკა. გამოკითხვამ ცხადყო, რომ რამდენიმე დღეში ოცამდემსგავსი შემთხვევა მომხდარიყო. თითქმის ყველას სიკვდილი მოჰყოლოდა. მაშინ რიემ სთხოვა რიშარს, როგორც ორანის ექიმთა საზოგადოების მდივანს, ახლად დაავადებულთა იზოლაცია მოეხდინათ.

— მე არაფერი შემიძლია, — უთხრა რიშარმა, - ზომები პრეფექტურამ უნდა მიიღოს. მაინც რამ გაფიქრებინათ, რომ გადადების საშიშროება არ`სებობს?

— რამ და ძლიერ საშიში სიმპტომებია. მაგრამ რიშარმა განუცხადა, სამაგისო რწმუნება არ მაქვს, ვრთადერთი რაც შემიძლია, ისაა, რომ პრეფექტს მოველაპარაკოო.

ხანამ მოლაპარაკება წარმოებდა, ამინდი აირია. კონსიერჟის სიკვდილის მეორე დღეს ცა სქელი ღრუბლებით დაიფარა. ქალაქს თავს დაატყდა ხანმოკლე დელგმა. ამ მოულოდნელ თავსხმას ხვატი მოჰყვა, თვით ლაჟვარდისფერმა ზღვამაც კი დაკარგა მუქი ცისფერი; მოღრუბლული ცის " ქვეშ ვერცხლისა თუ რკინისფრად ბზინავდა და სასტიკად ჭრიდა თვალს. ამ გაზაფხულის ნოტიო სითბო ზაფხულის პაპანაქებას მოგაგონებდათ. ზეგანზე ლოკოკინასავით მოკალათებული, ზღვისკენ ოდნავ გახსნილი, დაღვრემილი ქალაქი გარინდულიყო. გრძელ, შელესილ კედლებშუა, მტვრიან ვიტრინებს შორის, ჟამისფერ ყვითლად შეღებილ ტრამვაიებში ადამიანები თავს ცის პატიმრებად გრძნობდნენ. მხოლოდ ექიმ რიეს მოხუცი პაციენტი მისცემოდა ლხენას: ასთმა ასეთ ამინდში აღარ აწუხებდა.

— აცხუნებს, — ამბობდა იგი, — ბრონქებისთვის მისწრებაა.

მართლაც აცხუნებდა, მაგრამ არც ციებ-ცხელება rkყო ნაკლებად მწველი. მთელ ქალაქს მოსდებოდა ცხელება: ყოველ შემთხვევაში ასეთი შთაბეჭდილება თან სდევდა ექიმ რიეს იმ დილით, როცაფედერბის ქუჩისკენ მიდიოდა, რათა დასწრებოდა ოქმის შედგენას კოტარის თვითმკვლელობის მცდელობის გამო. მაგრამ გაიფიქრა, რა სისულელეა, ყველაფერი ნერვიული გადაღლილობისა დამოზღვავებული საზრუნავის ბრალია, თავი უნდა ავიყვანო ხელში და აზრი მოვიკრიბოო.

ადგილზე რომ მივიდა, კომისარი ჯერ არ მისულიყო. გრანი კიბის ბაქანზე ელოდებოდა. გადაწყვიტეს,ჯვრმასთან შესულიყვნენ და კარი ღია დაეტოვებინათ. მერიის მოსამსახურე გრანს მეტად ღარიბულად მოწყობილი ორი ოთახი ეჭი" რა. თვალში გეცემოდათ მხოლოდ ხის შეუღებავი თარო, ზედ გამწკრივებული რამდენიმე ლექსიკო" ნი და შავი დაფა, რომელზეც ნახევრად წაშლილ სიტყვებს " „აყვავებულ ხეივნებს" ამოიკითხავ" დით. გრანის თქმით, კოტარს ღამით კარგად ეძინა, მაგრამ თავის ტკივილით გამოეღვიძა და არა" ქათი აღარ ჰქონდა. გრანი დაღლილი და ნერვებაშლილი ჩანდა, ოთახში ბოლთას სცემდა, ხსნიდა და ხურავდა დაწერილი ფურცლებით სავსე, სქელ საქაღალდეს, მაგიდაზე რომ იდო,

მან უამბო ექიმს, თუმცა კარგად არ ვიცნობ კოტარს, მაგრამ ვფიქრობ, მცირე რამ ქონება უნდა ჰქონდესო. ისიც დააყოლა, უცნაური კაცია, დიდი ხანია ჩემს მეზობლად დგას, მაგრამ ჩვენი დამოკიდებულება კიბეზე შეხვედრისას მისალმებით თუ ამოიწურებაო.

— მხოლოდ ორჯერ ვესაუბრე. ამ რამდენიმე დღის წინ კიბის ბაქანზე ცარციანი კოლოფი დამივარდა დაწითელი და ლურჯი ცარცის ნაჭრები გადმომიცვივდა. ამ დროს კოტარი გამოვიდა ბაქანზე და ცარცის აკრეფაში მომეშველა. შემეკითხა, რისთვის ხმარობენ სხვადასხვა ფერის ცარცსო...

გრანს აუხსნია მისთვის, ლათინურის გახსენებას ვცდილობ, ლიცეუმის შემდეგ ბევრი რამ გადამავიწყდაო.

— მარწმუნებენ, ლათინური ძალიან გვშველის ფრაზგული სიტყვების აზრის უკეთ გაგებაშიო, – მიუბრუნდა იგი ექიმს.

ამიტომაც დაუწყია დაფაზე ლათინური სიტყვების წერა. ლურჯი ცარცით სიტყვების ის ნაწილები გამოჰყავდა, რომლებიც ბრუნვის ან ულლების დროს იცვლება, ხოლო წითლით - უცვლელი ნაწილები.

— არ ვიცი, გამიგო თუ არა კოტარმა, მაგრამ, ასე მეჩვენა, რომ დაინტერესდა და წითელი ცარცის ერთი ნაჭერი მთხოვა. მე, ცოტა არ იყოს, გა-. მიკვირდა, მაგრამ, ბოლოს და ბოლოს... აბა, რას წარმოვიდგენდი, რომ ცარცი თავისი განზრახვის შესასრულებლად დასჭირდებოდა.

რიე შეეკითხა, მეორედ რაზე ლაპარაკობდითო. მაგრამ ამ დროს კომისარი მოვიდა მდივნის თანხლებით და ჯერ გრანის ჩვენების მოსმენა მოინდომა. ექიმმა ყურადღება მიაქცია, რომ კოტარზე ლაპარაკისას გრანი მას მუდამ „სასოწარკვეთილს“ უწოდებდა. ერთხელ ასეც კი თქვა: „სა" ბედისწერო გადაწყვეტილებაო“. დაიწყეს გამორკვევა იმისა, თუ რამ აიძულა კოტარი დღე მოესწრაფებინა. გრანი უჩვეულო სიფრთხილით არჩევდა გამოთქმებს. ბოლოს, შეჩერდნენ სიტყვებზე „პირადი უსიამოვნებანი“. კომისარმა იკითხა, ხომ არაფერი ემჩნეოდა ქცევაში ისეთი, რაც კოტარის „გადანყვეტილებას“ ფარდას ახდიდაო.

— წინა საღამოს კარზე დამიკაკუნა, — უპასუხა გრანმა, — და ასანთი მთხოვა, ერთი კოლოფი მივეცი. ბოდიში მომიხადა და დასძინა, რომ მეზობლობაში... მერე დამპირდა, დაგიბრუნებთო. მე ვუთხარი, რა საჭიროა-მეთქი.

კომისარმა ჰკითხა გრანს, კოტარის ქცევა უცნაურად ხომ არ მოგეჩვენათო.

— მეუცნაურა, თითქოს ბაასის გაბმას ცდილობდა, მაგრამ მე სწორედ იმ დროს სამუშაო მქონდა. გრანი მიუბრუნდა ექიმს და შემკრთალი გამომეტყველებით დასძინა:

— პირადი სამუშაო. კომისარმა ავადმყოfფის ნახვა მოინდომა, მაგ“ რამ რიემ უთხრა, საამისოდ ჯერ კოტარის მომზადებაა საჭიროო. ექიმი ოთახში შევიდა, ავადმყოფმა, რომელსაც რუხი ფლანელის პერანგი ეცვა, ლოგინში წამოიწია და შეშფოთებულმა კარისკენ გაიხვდა.

– პოლიციაა? — იკითხა. – დიახ, - უპასუხა რიემ, - ნუ ღელავთ, ორიოდე ფორმალობა და თავს დაგანებებენ.

მაგრამ კოტარმა მიუგო, ეგ არაფერს მიშველისა, თანაც არ მიყვარს პოლიციაო. რიეს მოუთმენლობა დაეტყო.

– არც მე მეხატება გულზე, მაგრამ სწრაფად და ამომწურავად უნდა გასცეთ პასუხები შეკითხვებზე და ამით გავათავოთ.

კოტარი გაჩუმდა და რიემ კარს მიაშურა, მაგრამ პატარა კაცმა მაშინვე დაუძახა და როდესაც ექიმი საწოლთან მივიდა, ხელებზე წაეტანა:

— მითხარით, ექიმო, ხომ არ შეიძლება ავადმყოფი დააკავონ, ანდა ის ადამიანი, ვინც თავის ჩამოხრჩობა სცადა?

რივმ ერთხანს უყურა და მერე აღუთქვა, ასეთ რამეს არც არავინ გიპირებთ, თანაც, ექიმი აქ , იმისთვისაა, რომ თავისი ავადმყოფი დაიცვასო. კოტარს გულზე ეფონა და რიემ კომისარი შემოიყვანა.

კოტარს გრანის ჩვენება წაუკითხეს და ჰკითხეს, შეგიძლიათ თუ არა, თქვენი საქციელის მიზეზი აგვიხსნათო. ავადმყოფმა უპასუხა, „პირადი უსიემოვნებანი“ ზედგამოჭრილი ნათქვამიაო. კომისარი ჩააცივდა, კვლავ ხომ არ ჩაიდენთ ასეთ რამესო. კოტარი გამოცოცხლდა და მიუგო, არა და არა, ახლა კი მხოლოდ ის მსურს, თავი დამანებონ და მომასვენონო.

– უნდა მოგახსენოთ, - იწყინა კომისარმა, - ” ჯერჯერობით თქვენ უკარგავთ მოსვენებას სხვებს.

მაგრამ რიემ თვალი უქნა და კომისარმაც შეწყვიტა ყვედრება.

— ეჰ, — ამოიოხრა კომისარმა გამოსვლისას, - უამისოდაც ბევრი თავში საცემი საქმე გვაქვს, მას აქეთ, რაც ამ ხურვებაზე ლაპარაკობენ.

მერე შეეკითხა, ექიმო, მართლა სერიოზულად არის თუ არა საქმეო. მაგრამ რიემ უპასუხა, ვერაფერს გეტყვითო.

— სულ ამ ამინდის ბრალია ყველაფერი, — დაასკვნა კომისარმა.

ეტყობა, მართლაც ამინდის ბრალი იყო. დღის ბოლოსთვის რიე თავს ვერაფერს აბამდა, რასაც კი არ შეახებდა ხელს, თითქოს ზედ ეწებებოდა და გრძნობდა, რომ ყოველ ვიზიტთან ერთად ბოღმა ემატებოდა. იმავე საღამოს, გარეუბანში, სნეული მოხუცის მეზობელი პირქვე დაემხო და ბოდვა და ღებინება დაეწყო. მას გაცილებით უფრო დიდი სიმსივნეები ჰქონდა, ვიდრე რიეს კონსიერჟს. ერთი მათგანი დაჩირქებოდა და მალე გადაიშალა დამპალი ნაყოფივით. შინ რომ დაბრუნდა, რიემ დაურეკა დეპარტამენტის მედიკამენტების საწყობს. ექიმის იმდღევანდელ ჩანაწერებში მხოლოდ ისაა აღნიშნული, უარყოფითი პასუხი მივიღეო. წამით არ ჰქონდა მოსვენება. ისევ და ისევ ეძახდნენ ამ ხენით დაავადებულებთან. მალე ცხადი გახდა, რომ სიმსივნეების გაკვეთა იყო სა“ ჭირო. ქირურგიული დანის ორი ჯვარედინი დასმა და სიმსივნიდან ინთხეოდა სისხლარეული თხრამლი. გატანჯული ავადმყოფები სისხლად იღვრებოდნენ. მუცელზე და ფეხებზე ლაქები უჩნდებოდათ, სიმსივნეებიდან აღარ სდიოდათ ჩირქი, მაგრამ შემდეგ ისევ უსივდებოდათ. უმეტეს შემთხვევაში, ავადმყოფი კვდებოდა საშინელ სიმყრალეში.

პრესა, რომელმაც ვირთხების გამო ერთი ამბავი ატეხა, ახლა კრინტს აღარ ძრავდა. ვირთხები ხომ ქუჩაში კვდებიან, ყველას დასანახად, ადამიანები კი თავიანთ სახლებში იხოცებოდნენ. გაზეთვბს კი მხოლოდ ქუჩა აინტერესებთ. თუმცა პრეფექტურა და მუნიციპალიტეტი შეფიქრიანდნენ. სანამ თითოეული ექიმის პრაქტიკაში სულ რაღაც ორი-სამი შემთხვევა იყო ამ გაურკვეველი დაავადებისა, ყურიც არავის შეუბერტყავს. მაგრამ ვიღაცას აზრად მოუვიდა, შეეჯამებინა ყველა ვს შემთხვევა, რაც საკმარისი გახდა, რომ მთელი ქალაქი შეშფოთებას მოეცვა. სულ რამდენიმე დღეში სიკვდილიანობამ იმატა და მათთვის, ვისაც ამ უცნაურ სენთან ჰქონდა საქმე, ცხადი შეიქნა, რომ ეს ნამდვილი ეპიდემია იყო. სწორედ ეს მომენტი შეარჩია კასტელმა, რიეზე გაცილებით ხნიერმა ექიმმა, თავის კოლეგასთან რომ მი` სულიყო.

~ თქვენ, რასაკვირველია, უკვე იცით, არა, რაც არის ეს? — ჰკითხა მან რიეს.

– ანალიზების შედეგებს ვუცდი. — მე კი ვიცი. ამიტომ არავითარი ანალიზები არ მჭირდება. ერთხანს ჩინეთში ვმუშაობდი, გარდა ამისა, რამდენიმე შემთხვევა პარიზშიც მინახავს, ოციოდე წლის წინათ, მაგრამ მაშინ ვერ გაბედეს ამ სენისთვის ნამდვილი სახელის დარქმევა. საზოგადოებრივი აზრი ხომ წმიდათაწმიდაა: პანიკა ნუ იქნება, ოღონდ პანიკა ნუ იქნება. და• თანაც, ერთი ჩვენი კოლეგისა არ იყოს: „ეს შეუძლებელია. ყველამ იცის, რომ დასავლეთში ეს სენი მოისპო." დიახ, ყველამ იცოდა, გარდაცვლილთა გარდა. თავს ნუ იტყუებთ, რიე, თქვენ ჩემსაქვით კარგად უწყით, რაც არის ეს!

რიე საგონებელში იყო ჩავარდნილი. თავისი კაბინეტის ფანჯრიდან გადასცეეროდა კლდოვან ქედს, რომელიც ნაპირს მიუყვებოდა და უბეს კე– ტავდა, ცა, თუმცა ლურჯი იყო, მწუხრის მოახლოებასთან ერთად სულ უფრო და უფრო მკრთალად ბზინავდა.

– დიახ, კასტელ, ძნელი დასაჯერებელია, მაგრამ როგორც ეტყობა, ეს შავი ჭირია.

კასტელი ადგა და კარისკენ გაემართა. — მოგეხსენებათ, რას გვიპასუხებენ, — თქვა მოხუცმა ექიმმა, — „ეგ სენი მრავალი წლის წინათ გაქრა ზომიერი ჰავის ქვეყნებში."

— რას ნიშნავს, გაქრაო? — მხრების აჩეჩვით წარმოთქვა რიემ.

– დიახ, და არ დაგავიწყდეთ, პარიზშიც ვნახე ამ თითქმის ოცი წლის წინათ.

– რა გაეწყობა, იმედი გვქონდეს, რომ ამჯერაც იმაზე სასტიკი არ იქნება, რაც მაშინ იყო, მაგრამ ეს ხომ მართლაც დაუჯერებელია. სიტყვები „შავი ჭირი" ეს-ეს არის, პირველად წარმოითქვა. თხრობის ამ ადგილას, სანამ ბერნარ რიე თავის ფანჯარასთან გარინდებულა, მთხრობელს ნება უბოძეთ, მკითხველის თვალში გაასამართლოს ექიმის ეჭვი და განცვიფრება, რადგან მისი პირველი რეაქციაც დაახლოებით ისეთივე იყო, როგორიც ჩვენი თანამოქალაქეთა უმრავლესობისა. სტიქიური უბედურება ხომ ჩვეულებრივი მოვლენაა, მაგრამ თავსაც რომ დაგატყდება, ძნელად თუ ირწმუნებს კაცი. მსოფლი" ომ ჟამიანობის იმდენი შემთხვევა იცის, რამდენი ომიც გადახდენია. მაგრამ შავი ჭირიცა და ომე" ბიც შოულოდნელად აცხრება თავს ადამიანებს. ექიმ რიესთვისაც ანაზდეული იყო ეს ამბავი, ისევე, როგორც სხვა ორანელებისთვის და მისი ეჭვებიც ამით აიხსნება. ამითვე აიხსნება ის ამბავი, რომ ექიმი წუხდა და ამავე დროს იმედსაც ვერ შელეოდა. როდესაც ომი იფეთქებს, ადამიანები ამბობენ: „ომი დიდხანს ვერ გასტანს, ეს ხომ აშკარა სისულელეა." ეჭვი არაა, რომ ომი მართლაც , დიდი სისულელეა, მაგრამ ეს არ აფერხებს მის მსვლელობას. სისულელე მუდამ გამძლეა. ეს ად– ვილი შესამჩნევი იქნებოდა, ადამიანი ყოველთვის თავის თავზე რომ არ ფიქრობდეს. ამ მხრივ არც ჩვენი თანამოქალაქენი იყვნენ გამონაკლისნი, მათაც თავის თავის გარდა არაფერი აგონდებოდათ, ანუ, სხვაგვარად რომ ვთქვათ, ჰუმანისტები იყვნენ: უბედურების არ სჯეროდათ. ადამიანი დიდ უბედურებას ვერ ეთვისება, ამიტომ თავს ორწმუნებს, უბედურება არარეალურია, ეს ცუდი სიზმარია და ქარს გაჰყვებაო. მაგრამ იგი ყოველთვის როდი ქრება, სამაგიეროდ, ცუდ სიზმრებს შო- " რის ქრებიან ადამიანები, თანაც, უპირველეს ყოვლისა, ჰუმანისტები, რადგანაც ისინი სიფრთხილეს არად მიიჩნევენ. ამ მხრივ, ჩვენი თანამოქალაქენიც სხვაზე მეტად როდი სცოდავდნენ. მათ, უბრალოდ, მოკრძალება დაავიწყდათ და თვლიდწენ, ჩვენთვის ჯერ ყველაფერი შესაძლებელიაო, ეს კი აფიქრებინებდათ, თავს უბედურება რომ დაგვატყდეს, შეუძლებელიაო. ისინი განაგრძობდნენ საქმეების გარიგებას, ემზადებოდნენ სამოგზაუროდ და არ გადადიოდნენ საკუთარ მრწამსს. ან კი როგორ ეფიქრათ შავ ჭირზე, რომელიც სპობს მომავალს, მიმოსვლასა და კამათს? თავი თავისუფლად მიაჩნდათ, მაგრამ ვერავინ ეზიარება თავისუფლებას, სანამ არსებობს ამგვარი უბედურებანი.

მას შემდეგაც კი, რაც რიემ მეგობრის წინაშე აღიარა, ქალაქში გაბნეული ათეულობით ავადმყოფი ყოველგვარი გაფრთხილების გარეშე ჭირმა იმსხვერპლაო, მისთვის საფრთხე მაინც არარეალური რჩებოდა. უბრალოდ, ექიმებს სხვაზე, უკეთ წარმოუდგენიათ, რა არის ტანჯვა და სხვაზე მეტი წარმოსახვის უნარიც აქვთ. რიე გასცქეროდა ფანჯრიდან თავის ნირშეუცვლელ ქალაქს და ალბათ ვერც გრძნობდა, თუ როგორ ებადებოდა გულის სიღრმეში მომავლისადმი ოდნავი ზიზღი, რომელსაც ჩვეულებრივ, შეშფოთებას უწოდებენ. ცდილობდა, მეხსიერებაში აღედგინა ყველაფერი, რაც იცოდა ამ სენზე. მეხსიერებაში კი მხოლოდ ის ამოუტივტივდა, რომ ისტორიაში ცნობილმა ჟამიანობის ოცდაათმა დიდმა ეპიდემიამ ას მილიონამდე კაცი გამოასალმა წუთისო" ფელს. მაგრამ რა არის ასი მილიონი კაცის სიკვ" დილი? ომგამოვლილსაც კი გიჭირს თუნდაც ერ– თი ადამიანის სიკვდილის წარმოდგენა. და ვინაი" დან ადამიანის სიკვდილი მხოლოდ მაშინ გზაფრავს, როდესაც მას უშუალოდ ხედავ, ისტორიის მანძილზე გაფანტული ასი მილიონი გვამი კვამლივით

იფანტება წარმოდგენაში, ექიმს გაახსენდა ჟამიანობა კონსტანიტინოპოლში, რომელიც, პროკოპის ცნობით, დღეში ათი ათას კაცს ავლებ“ და მუსრს. ათი ათასი მკვდარი დიდი კინოთეატრის ხუთ დარბაზს შეადგენს. თვალსაჩინოებისთვის ხუთი კინოთეატრიდან გამოსული ხალხი უნდა შეგვეკრიბა, წაგვესხა ქალაქის მთავარ მოედანზე და ერთად დაგვეხოცა. მაშინ ამ უსახო ხროვის ნაცვლად ნაცნობი სახეების წარმოდგენა მაინც შეგვეძლებოდა, მაგრამ, ცხადია, ამის განხორციელება შეუძლებელია, თანაც ვინ იცნობს ათი ათას კაცს სახეზე? ესეც არ იყოს, ცნობილია, რომ პროკოპისთანა ადამიანებმა თვლა არ იცოდნენ. კანტონში სამოცდაათი წლის წინათ შავმა ჭირმა ორმოცი ათასი ვირთხა გაჟლიტა, სანამ ადამიანებს . მისწვდებოდა, მაგრამ 1871 წელს შეუძლებელი იყო ვირთხების ზუსტად დათვლა. მიახლოებით ანგარიშობდნენ, ამრგვალებდნენ, თანაც, ეჭვი არ უნდა, ცდებოდნენ. ისე კი, ერთი ვირთხა ოცდაათი სანტიმეტრი სიგრძისაა, ორმოცი ათასი მკვდარი ვირთხა ერთ ხაზზე რომ გავამწკრივოთ, გამოვა… მაგრამ აქ უღალატა ექიმს მოთმინებამ. ძალიან გაუტია, ეს კი არამც და არამც არ შეიძლებოდა. რამდენიმე შემთხვევა ჯერ კიდევ ეპიდემია არ არის და საკმარისი იქნება გამაფრთხილებელი ზომების მიღება. რაც ვიცით, იმას უნდა ჩავებღაუჭოთ: სნეული შეშდება და პროსტაცია * ეუფლება, თვალები უწითლდება, აღებინებს, თავის ტკივილი სტანჯავს, ბუბონები უჩნდება, წყურვილი ახრჩობს, ბოდავს, ლაქებს აყრის ტანზე. სხეული თითქოს შიგნიდან ეგლიჯება და ბოლოს... აქ ექიმს გაახსენდა ერთი წინადადება, რომლითაც მთავრდებოდა სახელმძღვანელოში სიმპტომების ჩამოთვლა: „მაჯა ძლივსღა ფეთქავს და სულ მცირე მოძრაობაც კი სიკვდილს იწვევს.“ დიახ, ადამიანის სიცოცხლე ბეწვზე ჰკიდია, თან ზუსტი გამოანგარიშებით ავადმყოფთა სამი მეოთხედი იმდენად მოუთმენელი აღმოჩნდება ხოლმე, რომ ამ საბედისწერო მოძრაობისგან თავს ვერ იკავებს.

ექიმი ისევ ფანჯარაში იყურებოდა. მინის იქითა მხარეს გაზაფხულის კრიალა ცა იყო, ოთახში ჯერ კიდევ ჟღერდა სიტყვები: „შავი ჭირი“. ეს სიტყვები მარტო მეცნიერულ განსაზღვრას კი არ შეიცავდა, არამედ უჩვეულო სურათების გრძელ წყებასაც, რომელიც არ შეესაბამებოდა ამ ყვითელსა და ნაცრისფერ ქალაქს, საკმაოდ გამოცოცხლებული რომ იყო საღამო ხანს, მაგრამ კი არ ხმაურობდა, ზმუოდა მხოლოდ და ბედნიერი იერი ჰქონდა, თუ შეიძლება, რომ ქალაქი ერთსა და იმავე დროს ბედნიერიც იყოს და მოქუფრულიც. ასეთი მშვიდობიანი და უდრტვინველი თითქმის გაუჭირვებლად უარყოფდა გარდასულ უბედურებათა სურათებს: ჭირმოდებულ ათენს, ფრინველებმაც რომ მიატოვეს, მდუმარე, სულთმობრძავი ადამიანებით სავსე ჩინეთის ქალაქებს, მარსელელ კატორღელთ, ორმოებში რომ ყრიდნენ გახრწნილ გვამებს, პროვანსის დიდი კედლის მშენებლობას, კედლისა, რომელსაც გზა უნდა შეეკრა შავი ჭირის მძვინვარე შემოტევისთვის, იაფელ საზიზღარ გლახაკებს, კონსტანტინოპოლის ქსენონთა ნესტიან, დამპალ ქვეშაგებს, ზედ მიწურ იატაკზე რომ ეყარა, ავადმყოფთ, ფიწლებით რომ მიათრევდნენ, ჭირიანობის დროს ნიღბოსანი ექიმების მასკარადს, მილანის სასაფლაოზე ცოცხლად დარჩენილების რიალს, შიშით შეჰყრობოლი ლონდონის ქუჩებში გვამით დატვირთულ ურმებს, როცა ყველგან, ყოველთვის, დღისიOთაც და ღამითაც ადამიანების გაბმული კვნესა მოისმოდა. არა, ყოველივე ამას ჯერ არ შეეძლო ბოლო მოეღო იმდღევანდელი სიმშვიდისთვის. მინის იქითა მხარეს უცებ გაიწკრიალა უჩინარმა ტრამვაიმ და ერთ წამში გააქრო მკაცრი სინამდვილე და ტკივილი. მხოლოდ სახლების უღიმღამო საჭადრაკო დაფის კიდესთან გაწოლილი ზღვა მოწმობდა, რომ ამქვეყნად კიდევ იყო რაღაც მშფოთვარე და დაუდგრომელი. და ექიმი რიეც, რომელიც ზღვის უბეს გასცქეროდა, ფიქრობდა ლუკრეციუსის მიერ , ნახსენებ კოცონზე, ჭირიანობის დროს ათენელები რომ ანთებდნენ ზღვის პირას. ღამღამობით აქ მოჰყავდათ

მკვდრები, მაგრამ სანაპირო აღარ ჰყოფნიდათ მიცვალებულებს და ცოცხლები მაშხლებით ებრძოდნენ ერთმანეთს, რათა მათთვის საყვარელი ადამიანებისთვის მოეპოვებინათ ადგილი კოცონზე, სამკვდრო-სასიცოცხლო შერკინება ერჩივნათ ნეშტის უპატრონოდ მიტოვებას. ძნელი არ იყო, წარმოგედგინა ალისფერი კოცონები, მშვიდი, ჩაბნელებული ზღვის პირას, ნაპერწკლებით ატკრვიალებულ ღამეში მაშხალე– ბით ბრძოლა და სქელი, მოწამლული ბოლი, დინ- * ჯად მოყურადე ცისკენ რომ მიიწევდა... თავზა“ რი დაგეცემოდა...

მაგრამ ამ თავზარდაცემას საღი მოსაზრება აქარწყლებდა. მართალია, სიტყვები „შავი ჭირი“ უკვე ითქვა, მართალია, სწორედ იმწამსაც შეიწი– რა ერთი-ორი მსხვერპლი, მაგრამ ჯერ კიდევ არ იყო გვიან შეეჩერებინათ იგი. უპირველეს ყოვლისა, საშური გახლდათ შეცნობა იმისა, რაც შესაც“ ნობი იყო, მერე - ამ უსარგებლო აჩრდილების განდევნა და სათანადო ზომების მიღება. აი, მაშინ კი მოისპობოდა შავი ჭირი. ადამიანს ხომ არ ძალუძს მისი წარმოდგენა, ანდა მცდარად წარმოუდგენია იგი. თუკი მოისპობოდა, ეს კი ალბათ ასეც იქნებოდა, ყოველივე კარგად წარიმართებოდა, თუ არადა, შევიტყობდით მაინც, რას წარ– მოადგენდა იგი და იმასაც გავიგებდით, ხომ არ შეიძლება, ჯერ შეეგუო მას, რათა შემდგომში გაუმკლავდე.

ექიმმა ფანჯარა გამოაღო და ქუჩის ხმაური ერთბაშად შემოიჭრა. მეზობელი სახელოსნოდან მოდიოდა მექანიკური ხერხის ხანმოკლე და ხშირი წივილი. რიე გარინდებიდან გამოვრკვა. აი, ეს ყოველდღიური შრომა იყო ყველაზე სარწმუნო. სხვა დანარჩენი კი ბეწვზე ჰკიდია და უმნიშვნელო მოძრაობაზეა დამოკიდებული. ბეწვს კი ვერ მოვკიდები. მთავარია, კარგად აკეთო შენი საქმე.

ექიმი რიე ამ ფიქრებში იყო გართული, როცა ჟოზეფ გრანის მოსვლა აუწყეს. გრანს, თუმცა მერიაში მსახურობდა და ათასნაირი დავალება ჰქონდა, დროდადრო სტატისტიკური ცხრილის შედგენასაც ავალებდნენ. ახლა იგი სიკვდილიანობის შემთხვევათა შეჯამებას ახდენდა, მოხელე ბუნებით ხათრიანი კაცი იყო და სიამოვნებით დათანხმდა, ბ-ნ რიეს ჩემს გამოანგარიშებათა ასლებს მე თვითონ მივუტანო,

გრანთან ერთად მისი მეზობელი კოტარიც ეახლა ექიმს. გადააბიჯა თუ არა ზღურბლს, მოხელემ ქალალდის ფურცელი ააფრიალა.

– ციფრები მატულობს, - მოახსენა ექიმს, - ორ დღეში თერთმეტი კაცი გარდაიცვალა.

რიე მიესალმა კოტარს და მოიკითხა. გრანმა აუხსნა, რომ კოტარს სურდა, ექიმისთვის მადლობა გადაეხადა და შეწუხებისთვის მოებოდიშებინა. მაგრამ რიე უკვე სტატისტიკურ ფურცელს ათვალიერებდა.

— რას იზამ, – თქვა რიემ, — იქნებ დადგა იმის , დროც, რომ სენს თავისი სახელი დავარქვათ. ისედაც დიდხანს ვიტყუებდით თავს. წამომყევით, ლაბორატორიაში ვარ მისასვლელი.

— დიახ, დიახ, - იმეორებდა გრანი და კიბეზე ჩამავალ ექიმს მისდევდა, – საგნებს თავისი სახელი უნდა ვუწოდოთ. მაინც რა ჰქვია ამ ავადმყოფობას? ქვედა ყბაზე კიდევ შერჩენოდა რამდენიმე კბილი, ზედაზე კი ერთიც აღარ ჰქონდა. გაღიმებისას ზედა ტუჩი ძალზე მაღლა ეწეოდა და პირი მოჩვენებას მიუგავდა. ყოველივე ამას თუ სემინარისტის მიხრა-მოხრას, კედელ-კედელ სია" რულს, კარებში შეუმჩნევლად გასხლტომის ჩვე- • ვას, სარდაფისა და კვამლის სუნს და უმნიშვნე" ლო, პატარა კაცის ჩვევებს დავუმატებთ, დაგვეთანხმებით, რომ

შეუძლებელი იყო, ეს კაცი სხვაგვარად წარმოგვედგინა, თუ არა საწერ მაგიდასთან მჯდომარე, რომელიც ქალაქის აბანოებისა და საშხაპეების ტარიფს ამოწმებდა, ანდა ახალგაზრდა საქმის მწარმოებელს უმზადებდა მასალას მოხსენებისთვის, ნაგვის გატანის ახალ ფასებს რომ ვხებოდა. თვით ყველაზე მიუდგომელი დამკვირვებელიც კი გეტყოდათ, გრანი იმისთვის გაჩნდა ამქვეყნად, რომ მუნიციპალიტეტის ხელმძღვანელის დროებითი თანაშემწის უმნიშვნელო, მაგრამ მეტად საჭირო დავალებანი აღასრულოს, რაშიც სამოცდაორ ფრანკსა და ოცდაათ სანტიმს უხდიან ყოველდღიურად.

მართლაც, გრანისავე თქმით, სწორედ ასეთი განსაზღვრა ეწერა მისი პირადი საქმის გრაფაში „კვალიფიკაცია“. როდესაც ოცდაორი წლის წინათ, ლიცენტიატის ხარისხის მიღების შემდეგ, უფულობის გამო გრანმა თავი ანება სწავლას და ამ თანამდებობას დათანხმდა, მას, როგორც თავად ამბობდა, სწრაფ „დაწინაურებას“ შეჰპირდნენ. გრანს მხოლოდ ის ევალებოდა, საკმაო უნარი გამოეჩინა ისეთ ფაქიზ საკითხებში, რომლებიც წამოიჭრებოდა ხოლმე ჩვენი ქალაქის მართვის დროს. შემდეგში კი, როგორც არწმუნებდნენ, საქმეთა მწარმოებლის თანამდებობა არ ასცდებოდა, რაც ხელგაშლილი ცხოვრების საშუალებას მისცემდა. რასაკვირველია, პატივმოყვარეობა კი არ ამოქმედებდა ჟოზეფ გრანს, ამის თავდები მისი ნაღვლიანი ღიმილი გახლდათ, არამედ პატიოსანი შრომით მოპოვებული უზრუნველყოფილი ცხოვრება ხიბლავდა, რაც საშუალებას მისცემდა სინდისის ქვნჯნის გარეშე მიეყო ხელი საყვარელი საქმისთვის. თუკი დათანხმდა შემოთავაზებულ ადგილს, მხოლოდ კეთილშობილ განზრახვათა გამო და, თუ შეიძლება ასე ითქვას, გარკვეული იდეალის ერთგულების გულისთვის,

უკვე მრავალი წელი იყო, რაც ეს დროებითი ვითარება გრძელდებოდა. ცხოვრება უსაშველოდ გაძვირდა, გრანის ხელფასი კი, თუმცა რამდენჯერმე საერთო მომატებაში მოხვდა, მაინც უმნიშვნელო იყო. მოხელემ შესჩივლა რიეს, ეტყობა, ამას არავინ აქცევსო ყურადღებას. აქ შეიმჩნევა გრანის ორიგინალობა, ან, უკიდურეს შემთხვევაში, მისი ხასიათის ერთი ნიშან-თვისება. მას მართლა შეეძლო თავისი უფლებების შეხსენებით თუ არა, რომლებშიც მთლად დარწმუნებული არ გახლდათ, დაპირებაზე დაყრდნობით მაინც მოეთხოვა კუთვნილი, მაგრამ ჯერ ერთი, განყოფილების უფროსი, ვინც იგი მიიღო სამსახურში, დიდი ხანია მომკვდარიყო, თანაც მოხელეს ზუსტად . ვერ გაეხსენებინა, შეპირება რა სიტყვებით იყო გამოთქმული. დაბოლოს, რაც მთავარია, ჟოზეფ გრანს ვერ შეერჩია სათანადო სიტყვები.

რიეს დაკვირვებით სწორედ ეს თავისებურება ახასიათებდა ყველაზე მეტად ჩვენს მოხელეს. ეს უშლიდა ხელს, რომ განცხადება დაეწერა, რაზედაც დიდი ზანი იყო ფიქრობდა ან სხვა რამ ნაბიჯი გადაედგა გარემოებისდა შესაბამისად. გრანს თუ ვერწმუნებით, მას განსაკუთრებით უჭირდა სიტყვა „უფლების“ დაწერა, რაკი თავადაც არ იცოდა, ზუსტად რას ნიშნავდა ეს ცნება. ვერ ბედავდა ვერც „დაპირების“ ხმარებას, რო- . მელიც გულისხმობდა, რომ იგი კუთვნილს მოითხოვდა და მის საქციელს გაბედულს დაამსგავსებდა, რაც სრულიად არ შეესაბამებოდა მის დაბალ თანამდებობას. მეორე მხრივ, არაფრით არ უნდოდა, ეხმარა სიტყვები: „კეთილგანწყობა“, „შუამდგომლობა“, „მადლობა“, რადგან საკუთარი ადამიანური ღირსებისთვის სათაკილოდ მიაჩნდა. ჰოდა, რადგან ზუსტ გამოთქმებს ვერ პოულობდა, ჩვენი უკვე საკმაოდ ხანში შესული თანამოქალაქე თავის უმნიშვნელო სამსახურს სჯერდებოდა. თუმცა, როგორც თვითონ ეუბნებოდა ექიმ რიეს, დიდ ხელმოკლეობას არ განიცდიდა, რაკი შეძლო თავის მოთხოვნილებათა შეფარდება საარსებო წყაროსთან. ამგვარად, გრანი სამართლიანად მიიჩნევდა, ჩვენი ქალაქის მსხვილი

მრეწველისა და მერის ხააყვარელ გამოთქმას, რომ ბოლოს და ბოლოს (იგი განსაკუთრებით ამ სიტყვას აწვებოდა, როგორც მსჯელობის საფუძველს), არავის უნახავს, ვინმე შიმშილით მომკვდარიყოს. ასეა თუ ისე, ასკეტურმა ცხოვრებამ მართლაც გა– უქარწყლა ამგვარი წუხილი. იგი კვლავ შესაფერისი სიტყვების ძებნას განაგრძობდა.

შეიძლება ითქვას, რომ მისი ცხოვრება გარკვეული აზრით მართლაც სამაგალითო იყო. გრანი იმ მეტად იშვიათ ადამიანთა რიცხვს ეკუთვნოდა, რომელთაც არასოდეს აშინებთ თავიანთი კეთილი გრძნობების გამჟღავნება. მართლაც, ის მცირედიც კი, რასაც საკუთარ თავზე ჰყვებოდა, მოწმობდა მის სიკეთესა და გულზიარობას, რომელთა აღიარებასაც ვერ ბედავენ ჩვენს დროში. არ წითლდებოდა იმის გამო, რომ უყვარდა დისწულები და ერთადერთი ახლობელი ადამიანი, რომელიც შერჩა და რომელსაც ორ წელიწადში ერთხელ მოინახულებდა ხოლმე საფრანგეთში. იგი გამოუტყდა რიეს, რომ ჯერ კიდევ მისი სიყმაწვილის ჟამს გარდაცვლილი მშობლების მოგონება ახლაც გულს სტკენდა. არც იმას უარობდა, რომ მათ უბანში ყველაზე მეტად ერთი ზარი უყვარდა, რომელიც წყნარად ჩამორეკდა ხოლმე საღამოს ხუთ საათზე. მაგრამ როდესაც ასეთ უბრალო საგნებზე ლაპარაკობდა, დიდი გაჭირვება დაადგებოდა ხოლმე, რადგან საჭირო სიტყვებს ვერ პოულობდა. ბოლოს, ეს სიძნელე მთავარ სადარდებლად ექცა. „ოჰ, ექიმო, ნეტავ, საკუთარი აზრების გამოხატვა შემაძლებინა!“ რიესთან ყოველი შეხვედრის დროს ჩამოაგდებდა ხოლმე ამაზე ლაპარაკს.

ამ საღამოს, მიმავალ მოხელეს რომ გაადევნა თვალი, ექიმი ერთბაშად მიხვდა: ალბათ წიგნს წერს, ან სხვა რამ ამის მსგავსს აკეთებსო. ცოტა გულს ეფონა და ასე მიაღწია ლაბორატორიამდე. ექიმმა იცოდა, უაზრობა იყო, მაგრამ რატომღაც არ სჯეროდა, რომ შავი ჭირი შეიძლება დასტყ" დომოდა ქალაქს, რომელშიც ცხოვრობენ კეთი` ლშობილი მანიით შეპყრობილი უბრალო მოხელეები. უფრო ზუსტად, არ იცოდა, რა ადგილი მიეჩნია ამგვარი მანიისთვის ჟამიანობის დროს და ამიტომ დაასკვნა, პრაქტიკულად ჩვენს ქალაქში შავი ჭირი ფეხს ვერ მოიკიდებსო. მეორე დღეს, დიდი დაჟინების შემდეგ, რომელიც ზევრს უადგილოდ მოეჩვენა, რიემ თავისი გაიტანა და პრეფექტურას სანიტარული კომისიის სხდომა მოაწვევინა,

– მართალია, მოსახლეობა შფოთავს, - აღიარა რიშარმა, - თან არც მითქმა-მოთქმას აქვს ბოლო. პრეფექტმა მითხრა: თუ გნებავთ, სწრაფად ვიმოქმედოთ, მაგრამ ჩუმადო; დარწმუნებულია, რომ განგაში ტყუილად გვაქვს ატეხილი.

ბერნარ რიემ მანქანაში ჩაისვა კასტველი და პრეფექტურას მიაშურეს.

– იცით თუ არა, რომ დეპარტამენტში შრატი არ მოგვეპოვება? - შეეკითხა კასტელი.

- ვიცი. საწყობში დავრეკე. დირექტორმა პირი დააღო. პარიზიდან უნდა გამოვიწეროთ.

— იმედია, არ დაგვიგვიანებენ. - მე უკვე ვუდვპვშე, — უთხრა რიემ. პრეფექტს თავაზიანად ეჭირა თავი, მაგრამ ნერვიულობდა.

— დავიწყოთ, ბატონებო, — თქვა მან, — მოგახსენოთ თუ არა მოკლედ საქმის ვითარება?

რიშარისათვის რომ გეკითხათ, ეს ზედმეტი იყო. ექიმებმა ისედაც იცოდნენ, რა ამბავი ტრიალებდა ქალაქში. საკითხავი ის გახლდათ, რა ზომები უნდა მიეღოთ.

მოხუცმა კასტელმა უხვშად გააწყვეტინა:

– საკითხავი ისაა, მართლა შავი ჭირია თუ არა. ორი თუ სამი ექიმი სახტად დარჩა. სხვები, ეტ" ყობა, ყოყმანობდნენ. პრეფექტი კი შეკრთა და ანგარიშმიუცემლად მიბრუნდა კარისკენ, თითქოს უნდოდა შეემოწმებინა, ხომ არ გაიჭრა ეს საშინელი სიტყვები გარეთო. რიშარმა განაცხადა, შიშმა თავგზა არ უნდა აგვირიოს, ეტყობა, ხურვებასთან გვაქვს საქმე და მის გართულებებთან საზარდულის არეში; მხოლოდ ამის თქმა შეიძლება, ჰიპოთეზები კი მეცნიერებაში მუდამ ისეთივე სახიფათოა, როგორც ცხოვრებაშიო. მოხუცმა კასტელმა, ჩაყვითლებულ ულვაშს რომ იკვნეტდა, ნათელი თვალები მიაპყრო რიეს, შემდეგ გულმოწყალედ მოავლო თვალი იქ შეკრებილთ და განაცხადა:

- მე შესანიშნავად ვიცი, რომ შავი ჭირი მოგვადგა კარზე, მაგრამ ეს რომ ოფიციალურად ვა" ღიაროთ, რასაკვირველია, ულმობელი ზომების მიღება მოგვიხდება... ისიც კარგად მომეხსენება, რომ ჩემს კოლეგებს სწორედ ეს აიძულებთ, უკან დაიხrkონ და მეც, მათ დასამშვიდებლად შემიძლია დავუშვა, რომ ეს სენი შავი ჭირი არ არის.

პრეფექტი აცქმუტდა და შესძახა, ასეა თუ ისე, თვით მსჯელობის მიმდინარეობა არაა მართებულიო.

- მთავარი ის კი არ არის, – შეესიტყვა კასტელი, – მართებულია თუ არა მსჯელობის მსვლელობა, არამედ ის, რომ გულისხმაში ჩაგვაგდოს.

ვინაიდან რიე დუმდა, თქვენი აზრიც გვითხარითო, სთხოვეს.

– ტიფოზური ხასიათის ხურვებასთან გვაქვს საქმე, რომელსაც ბუბონები და პირის ღებინება ახლავს. რამდენიმე ბუბონი გავკვეთე და ამგვარად საშუალება მომეცა გადმონთხეული სითხე სა" ანალიზოდ გადამეცა. აღმოჩენილი ბაცილა ლაბორატორიაში შავი ჭირის ბაცილად შეიცნეს, თუმცა სიზუსტე მოითხოვს, ისიც ითქვას, რომ ამ ბაცილას ზოგიერთი სპეციფიური ცვლილებანი განუც" დია და კლასიკურ აღწერილობას არ ემთხვევა.

რიშარმა ხაზგასმით აღნიშნა, ეს გარემოება ეჭვს ბადებს და ამ ბოლო დღეებში დაწყებული ანალიზების სერიის სტატისტიკურ შედეგებს მა" ინც უნდა დაველოდოთო.

- როცა მიკრობს შეუძლია სამი დღის განმავლობაში ოთხჯერ გაზარდოს ელენთის მოცულობა, - თქვა რიემ მცირე დუმილის შემდეგ, - ლიმფური ჯირკვლები ფორთოხლისოდენა გახადოს და ფაფისნაირი მასით აავსოს, საყოყმანო აღარაფერია. ინფექციის კერათა რიცხვი იზრდება. თუ სენი ასეთი ტემპით გავრცელდა და ვერ შევა" ჩერეთ, ორი თვეც არ მოუნდება, რომ ნახევარი ქალაქი იმსხვერპლოს. ამგვარად, არსებითად არც ისეთი მნიშვნელობა აქვს, რას დავარქმევთ — შავ ჭირსა თუ ხურვებას, მთავარია, შევაფერხოთ და არ მოვასპობინოთ ნახევარი ქალაქი.

რიშარი თვლიდა, საჭირო არ გახლავთ ფერების გამუქება, იქნებ საენი გადამდებიც არ არის, რაკი გარდაცვლილთა ოჯახის წევრები საღ-სალამათნი არიანო.

— მაგრამ სხვები ხომ დაიხოცნენ, — შენიშნა რიემ, — ცხადია, სენი ყველას არ ედება, თორემ ვეღარაფერი შეაკავებდა და ქალაქიც თვალის დახამხამებაში გაუკაცურდებოდა. ფერების გამუქებას აქ არავინ ცდილობს. გვინდა, სიფრთხილის ზომებს მივმართოთ. რიშარმა შეაჯამა სხდომის შედეგები და შეახსენა დამსწრეთ, რომ ავადმყოფობის შესაჩე- · რებლად, თუკი თავისით არ შეჩერდა, მკაცრი პროფილაქტიკური ზომების მიღება იქნება საჭირო, რომლებიც კანონითაა გათვალისწინებული; ხოლო საამისოდ მოგვიწევს ოფიციალურად ვცნოთ, რომ შავი ჭირი მოგვადგა კარს, მაგრამ რაკი ამაში მთლად დარწმუნებული არ ვართ, ჯერ კიდევ დაფიქრება გვმართებსო.

— საკითხავი ის კი არ არის, - მიუგო რიემ, — მკაცრია თუ არა კანონით გათვალისწინებული ლონისძიებანი, არამედ ის, თუ რამდენად აუცილებელია მათი გამოყენება იმისთვის, რომ ნახევარი ქალაქი სიკვდილს გამოვტაცოთ კლანჭებიდან. დანარჩენი ადმინისტრაციის საქმეა. და შემთხვევითი არაა, რომ სწორედ ამგვარი საკითხების მოსაგვარებლად ნიშნავს ჩვენი კანონი პრეფექტს.

— ეჭვგარეშეა, — კვერი დაუკრა პრეფექტმა, — მაგრამ ოფიციალურად უნდა აღიაროთ, ქალაქში შავი ჭირი მძვინვარებსო.

– ჩვენ რომც არ ვაღიაროთ, ~ უთხრა რიემ, — ის მაინც განადგურებით ემუქრება ნახევარ ქალაქს.

რიშარი, ცოტა არ იყოს, გაგულისებული ჩაერია: – საქმე ის გახლავთ, რომ ჩვენს კოლეგას სჯერა შავი ჭირის ეპიდემიის. სინდრომის მისეული . აღწერილობა ამას მოწმობს.

რიემ უპასუხა, მე სინდრომი არ აღმიწერია, აღვნერე ის, რაც თავად ვნახეო. ვნახე ბუბონები, ლაქები, ხურვება, რომელიც ორ დღეში სპობს ავადმყოფს. განა თქვენ, ბატონო რიშარ, ძალგიძთ საკუთარ თავზე აიღოთ პასუხისმგებლობა და ამტკიცოთ, ეპოდემია სასტიკი პროფილაქტიკური ზომების გარეშე შეწყდებაო?

რიშარს ყოყმანი დავტყო, მერე რიეს შეხედა და უთხრა:

— გულწრფელად მითხარით, რას ფიქრობთ, დარწმუნებული ხართ, ნამდვილად შავი ჭირია? .

- თქვენ სწორად არ სვამთ საკითხს, აქ საქმეს სიტყვა კი არ წყვეტს, არამედ – დრო.

- თქვენი აზრით, – უთხრა პრეფექტმა, — შავი ჭირიც რომ არ იყოს, მაინც უნდა მივმართოთ იმ პროფილაქტიკურ ღონისძიებებს, რომლებიც ჟამიანობისთვისაა გათვალისწინებული?

- თუ მაინცდამაინც გსურთ, აზრი მათქმევინოთ, ჩემი აზრი სწორედ ეგ იქნება.

ექიმებმა მოითათბირეს და, ბოლოს, რიშარმა დაასკვნა:

— ერთი სიტყვოGი, ჩვენ უნდა ვიკისროთ პასაუხისმგებლობა და ისე ვიმოქმედოთ, თითქოს ჟამიანობა მოგვდგომოდეს კარს.

ასეთ ფორმულირებას მხურვალედ დაუჭირეს მხარი.

– თქვენც ამ აზრისა ხართ, ძვირფასო კოლეგავ? — ჰკითხა რიშარმა რიეს.

– ფორმურილებას ჩემთვის მნიშვნელობა არ აქვს, - მიუგო რიემ, — ოღონდ ისე არ უნდა მოვიქცეთ, თითქოს ნახევარ ქალაქს სიკვდილი არ ემუქრებოდეს, თორემ მუქარა აგვიხდება.

რივ გავიდა და ყველანი გაღიზიანებული დატოვა. სულ რამდენიმე წუთის შემდეგ კი შემწვარისა და შარდის სუნით აქოთებულ გარეუბანში სენისგან განაწამები ქალი, რომელსაც ბუბონებიდან სისხლი სდიოდა, შემოაჩერდა თვალებში. თათბირის მეორე დღეს ხურვებამ კიდევ იმატა. ამ ამბავს გაზეთებშიც კი წერდნენ, მაგრამ გაკვრით, თითქოს დიდი არაფერი მომხდარიყოს. კიდევ ერთი დღის შემდეგ რიემ პატარ-პატარა თეთრი განცხადებები ნახა, რომლებიც პრეფექტურას ნაჩქარევად გაეკრა ქალაქის ყველაზე, მივარდნილ კუნჭულებში. ამ განცხადებებიდან კაცო ვერ გაიგებდა, ესმოდათ თუ არა ხელისუფალთ, რა მძიმე იყო შექმნილი მდგომარეობა. ღონისძიებანი არ იყო მაინცდამაინც სასტიკი. კა– ცი იფიქრებდა, ხელისუფლება მზად არის, ბევრი რამ ანაცვალოს საზოგადოებრივი აზრის სიმშვიდესო.

განკარგულების შესავალ ნაწილში ნათქვამი იყო, რომ ორანის კომუნაში რეგისტრირებულ იქნა მომაკვდინებელი ხურვების რამდენიმე შემთხვევა, მაგრამ იმის თქმა, გადამდები გახლდათ თუ არა სენი, ჯერ ნაადრევი იყო. ეს თითო-ოროლა შემთხვევა საკმარისად ნიშანდობლივი არ არის, რომ განგაში ავტეხოთ და იმედია, მოსახლეობა შეძლებს სიმშვიდის შენარჩუნებას, მაგრამ , პრეფექტმა სიფრთხილის მიზნით მაინც მიიღო რაღაც ზომები. თუკი ორანელები მათ ჯეროვნად გაიგებენ და დაუყოვნებლივ შეასრულებენ, ეპიდემიის საშიშროება თავიდან აცილებული იქნებაო. ამიტომ პრეფექტს წამითაც კი არ ეპარებოდა ეჭვი, რომ მოქალაქენი ძალ-ღონეს არ დაიშურებდნენ, რათა ერთგულად დახმარებოდნენ ქალაქის მესვეურთ.

შემდეგ განცხადებაში ლაპარაკი იყო ზოგად ღონისძიებებზე, მათ რიცხვში ვირთხებთან ბრძოლის ღონისძიებებზე, რაც მეცნიერულ საფუძველზე უნდა ჩატარებულიყო. ვირთხების დასახოცად? შხამიანი აირები უნდა შეეყვანათ წყალსადინარებში და გულმოდგინე მეთვალყურეობა გაეწი“ ათ წყალმომარაგებისთვის. განცხადება ურჩევდა ორანელებს, დაეცვათ სანიმუშო სისუფთავე და წინადადებას აძლევდა მოქალაქეებს, რომელთაც რწყილები ჰყავდათ, გამოცხადებულიყვნენ ქალაქის დისპანსერში. ამასთანავე, ოჯახები, სადაც ზემოაღნიშნული სენი თავს იჩენდა, ვალდებულნი იყვნენ განეცხადებინათ ეს ამბავი და დათანხმებულიყვნენ ავადმყოფთა იზოლაციაზე საავადმყოფოს საგანგებოდ გამოყოფილ პალატებში. ნათქვამი იყო ისიც, რომ ეს პალატები უზრუნველყოფილნი იყო ყოველივეთი, რათა მინიმალური დროის განმავლობაში ემკურნალათ ავადმყოფისთვის და ყოველნაირად ცდილიყვნენ მის გადარჩენას. რამდენიმე პუნქტი აღნიშნავდა სნეულის ოთახისა და გამოყენებული ტრანსპორტის დეზინფექციის აუცილებლობას. საერთოდ კი ახლობლებს ურჩევდნენ, სანიტარულ ზედამხედველობაზე უარი არ ეთქვათ.

ექიმმა რიემ მსწრაფლ აქცია ზურგი განცხადებას და შინისკენ გაემართა. ჟოზეფ გრანმა, კაბინეტში რომ ელოდა, ხელები აიქნია და რაღაცის თქმა დააპირა.

— ვიცი, ვიცი, – უთხრა რიემ, — ციფრები მატულობს.

წინადღეს ქალაქში ათამდე ავადმყოფი გარდაიცვალა. ექიმმა უთხრა გრანს, ამ საღამოს კოტართან უნდა მივიდე და შეიძლება თქვენც გნაbescr.

- კარგი რამ განგიზრახავთ, - უთხრა გრანმა, – თქვენი ნახვა ნამდვილად არგებს, ძალიან შეცვლილი მეჩვენება.

— რა მხრივ?

– თავაზიანი გახდა.

— წინათ არ ყოფილა?

გრანი შეყოყმაზდა. იმის თქმა არ შეეძლო, თითქოს კოტარი უზრდელი ყოფილიყოს, ეს გამოთქმა მართებული არ იქნებოდა. კოტარი ერთობ უკარება და ჩუმი ადამიანი იყო, გარეულ ტახს მოჰგავდა. ოთახი, უბრალო რესტორანი და საკმაოდ საიდუმლოებით მოცული გასეირნება — აი, ამით გახლდათ შემოფარგლული მთელი მისი არსებობა. ოფიციალურად იგი ღვინისა და ლიქიორის ფირმის წარმომადგენელი იყო. ხანდახან ორი-სამი კაცი მოსდიოდა, რომლებიც, ეტყობა, მისი კლიენტები იყვნენ. ხანგამოშვებით, საღამოობით კინოში უყვარდა შესვლა, რომელიც მისი სახლის წინ იყო. გრანმა იმასაც კი მიაქცია ყურადღება, რომ კოტარს, როგორც ჩანს, განგსტერული ფილმები იტაცებდა. მუდამ ეულად დადი“ ოდა და ყველას მიმართ უნდობლობას იჩენდა.

გრანის თქმით ამას სულ ბოლო მოეღო.

— არ ვიცი, როგორ ვთქვა, მაგრამ ისეთი შთაბეჭდილება შემექმნა, თითქოს ადამიანებთან შერიგებას ცდილობს, თითქოს ყველა უნდა გადაიბიროსო. ხშირად მელაპარაკება, მთავაზობს ერთად გასეირნებას და მეც ყოველთვის უარს ვერ ვეუბნები. თუმცა, კაცმა რომ თქვას, მეც დამაინტერესა, აკი ბოლოს და ბოლოს, სიკვდილს გამოვტაცე ხელიდან.

რაც თვითმკვლელობა სცადა, კოტართან აღა– რავინ მისულა. ქუჩაში, ნოქრებთან, ყველგან სიმპათიასა დაეძებდა. არავის არასდროს ამდენი გუ-' ლითადობა არ გამოუჩენია მედუქნეებთან ლაპარაკის დროს, არავისა ასეთი ინტერესით არ მოუსმენია თამბაქოს გამყიდველი ქალისთვის.

— ეს ქალი, — დასძინა გრანმა, — ნამდვილი ასპიტია. კოტარს ეს რომ ვუთხარი, მიპასუხა, ცდებით, მასაც აქვს კარგი თვისებები, ოღონდ მათი ამოცნობაა საჭიროო.

და, ბოლოს, კოტარმა რამდენჯერმე დაპატიჟა გრანი ქალაქის ძვირფას რესტორნებსა და კა– ფეებში. ეტყობა, იქაც დაუწყია სიარული.

— აქ ჩინებულად გრძნობთ თავს, — უთქვამს გრანისთვის, - თან სასიამოვნო გარემოცვაშიც ხართ?.

გრანმა შენიშნა, რომ მოსამსახურე პერსონალი მეტად თავაზიანად ექცეოდა ღვინის ფირმის წარმომადგენელს და ამის მიზეზიც ამოიცნო, როდესაც ნახა, რა ბევრს უტოვებდა მათ კოტარი „გადასაკრავად“. ჩანდა, რომ ნასიამოვნები იყო ამ ფასად ნაყიდი თავაზიანობით. ერთხელ, როდესაც მეტრდოტელმა კარამდე მიაცილა და პალტოს ჩაცმაშიც უშველა, კოტარმა ასე უთხრა გრანს:

— კარგი კაცია, შეიძლება დამიმოწმოს. — რა უნდა დაგიმოწმოთ? კოტარი შეყოყმანდა: — რომ ცუდი ადამიანი არ ვარ. ისიც უნდა ითქვას, რომ გუნება სწრაფად ეცვლებოდა. ერთხელ, როდესაც მედუქნე სათანა“ დო პატივით არ მოექცა, საშინლად გაბრაზებული დაბრუნდა სახლში:

— არამზადat ეგეც სხვებს არ აჰყოლია?! — გაიძახოდა გამწარებული.

— ვინ სხვებს? — ყველა დანარჩენს. გრანი საყურადღებო სცენასაც შეესწრო თამბაქოს ფარდულში. გაცხოველებულ საუბარში თამბაქოთი მოვაჭრე ქალმა უცბად რატომღაც სავაჭრო კანტორის ერთი ახალგაზრდა მოხელე ახსენა, რომელსაც პლაჟზე არაბი მოეკლა და დაეპატიმრებინათ. ალჟირში იმხანად ყველას ამ მკვლელობის ამბავი ეკერა პირზე.

— ეს ოხრები რომ სულ ერთიანად ციხეში ჩაყარო, — თქვა ქალმა, – პატიოსანი ხალხი სულს მოითქვამდა...

მაგრამ სიტყვა პირზე შეაშრა, კოტარის უეცარი აღშფოთება რომ ნახა. კოტარი დუქნიდან გავარდა ისე, რომ ბოდიშიც არ მოუხდია. გრანი და გამყიდველი ქალი შეცბუნებულები დარჩნენ. შემდეგში გრანმა კოტარის ხასიათის სხვა ცვლილებებსაც მიაპყრო ყურადღება. კოტარი თავისი დღე და მოსწრება ლიბელარული შეხედულებების კაცი იყო. ამის დამადასტურებელი გახ– კლდათ მისი ამორჩეული ფრაზა: „სუსტს ძლიერთან რა გასვლია“. მაგრამ ეს ერთი ხანია, მხოლოდ ორანის მემარჯვენეთა გაზეთს ყიდულობდა და უმებურად აზრი დაგებადებოდათ, ასე ყველას დასანახად განზრახ კითხულობს საზოგადოებრივ ადგილებშიო. ლოგინიდან სულ რამდენიმე

დღის წამომდგარი იყო, რომ ფოსტაში მიმავალ გრანს სთხოვა: აი, ეს ასი ფრანკი ჩემს დას გაუგზავნეთო (ფულს ყოველთვიურად უგზავნიდა თურმე). მაგრამ როდესაც გრანმა წასვლა დააპირა, შეაჩერა:

- ორასი ფრანკი გაუგზავნეთ. გაოცდება და ძალიან გაუხარდება კიდეც. ალბათ ფიქრობს, სულ დამივიწყაო, სინამდვილეში კი ძალიან მიყვარს.

ერთხელაც ყურადსაღები ბაასი გააჩაღეს. აი, მაშინ გრანი იძულებული გახდა, თავისი საიდუმლო გაემხილა, რაკი კოტარი ჩააცივდა, საღამოობით რას საქმიანობთო.

– მაშ, წიგნს წერთ? — ჰკითხა კოტარმა. — ასე ვთქვათ, მაგრამ საქმე უფრო რთულადაა, ვიდრე თქვენ ფიქრობთ!

– აჰ! — შესძახა კოტარმა, - მეც მინდა მაგ საქმეს მოვკიდო ხელი!

გრანს გაკვირვება დაეტყო და კოტარმა წაიბურტყუნა, ხელოვანისთვის, როგორც ჩანს, ბევრი რამ გაიოლებულიაო.

- რატომ? - ჰკითხა გრანმა. - თუნდაც იმიტომ, რომ ხელოვანს მეტი უფლებები აქვს, ვიდრე სხვას. ეს ყველამ იცის. მას მეტი ეპატიება.

– მე მგონი, – უთხრა რიემ გრანს იმ დილით, როცა განცხადებები გამოაკრეს, — ვირთხების ამბავმა თავგზა აუბნია კოტარს, ისევე, როგორც მრავალ სხვას.

– არა მგონია, ექიმო, და თუ ჩემი აზრი გინდათ გაიგოთ...

ფანჯრების ქვეშ დერატიზაციის სააგენტოს მანქანამ ჩაიხრიგინა. რიემ მოიცადა, სანამ კვლავ სიჩუმე ჩამოვარდებოდა და შემდეგ გამოჰკითხა აზრი. გრანი სერიოზული გამომეტყველებით შესცქეროდა:

– ამ კაცს, — თქვა მან, — რაღაც ჰქენჯნის. ექიმმა მხრები აიჩეჩა. პოლიციის კომისრის თქმისა არ იყოს, სხვა თავში საცემი საქმეც ბევრი ჰქონდა.

ნაშუადღევს რიე ეთათბირა კასტელს. გამოგზავნილი შრატი ჯერ არსად ჩანდა.

– თუმცა გამოგვადგებოდა კი? — იკითხა რიემ, - ეს ბაცილა უცნაურია.

– ო! — შეესიტყვა კასტელი, - მე მაგ აზრის არ ვარ. ამ ბაცილებს მუდამ თავისებური სახე აქვთ, მაგრამ არსებითად იგივენი არიან.

- თქვენ მხოლოდ ვარაუდს გამოთქვამთ. სინამდვილეში კი არაფერი ვიცით.

— ცხადია, ვვარაუდობ. მაგრამ სხვებიც ჩემს დღეში არიან.

ექიმი რიე თანდათან უფრო მეტად გრძნობდა იმ თავბრუსხვევას, რომელიც ყოველთვის დარევდა ხელს, როდესაც შავ ჭირზე იწყებდა ფიქრს. ბოლოს, საკუთარ თავს გამოუტყდა, რომ ეშინოდა. ორჯერ შევიდა ხალხით გაჭედილ კაფეში. კოტარისა არ იყოს, ისიც ადამიანურ სითბოს დაეძებდა. თავად ეს სისულელედ მიაჩნდა, მაგრამ ამ ფიქრებმა გაახსენეს, რომ ღვინის ფირმის წარმო„მადგენელთან უნდა შევვლო.

საღამოს რომ მიაკითხა კოტარს, იგი სასადილო ოთახის მაგიდასთან იდგა. მაგიდაზე გადაშლილი დატექტიური რომანი ედო. კითხვით ალბათ აღარ კითხულობდა, რადგან უკვე ბინდი ჩამოწოლილიყო, ეტყობა, წუთით ადრე ექიმის მოსვლამდე, ჩაბნელებულ ოთახში იჯდა და ფიქრებში გახლდათ გართული. რიემ მოიკითხა. კოტარი დაჯდა და წაიბურტყუნა,

კარგად ვარ, მაგრამ უკეთესად ვიქნებოდი, თუ თავს დამანებებდნენო. რიემ შენიშნა, კაცი მუდამ მარტო ვერ იქნებაო.

- თქვენ ვერ გამიგეთ, მე იმ ადამიანებზე მო-, გახსენებთ, რომლებსაც მხოლოდ ერთი საფიქრა“ ლი აქვთ: ი- რაც შეიძლება მეტი უსიამოვნება მოგაყენონ.

რიე დუმდა. — ოღონდ არ იფიქროთ, თითქოს ჩემს თავზე გეუბნებოდეთ. აგერ, ამ რომანს ვკითხულობდი. აქ ნაამბობია ვიღაც უიღბლო კაცის შესახებ, რომელსაც ერთ მშვენიერ დილას აპატიმრებენ. ღმერთმა უწყის, რისთვის უთვალთვალებდნენ, მან კი არაფერი იცოდა. მასზე საუბრობდნენ კაბინეტებში, მისი სახელი ჩაწერილი ჰქონდათ ბარათებში. თქვენ ეს სამართლიანად მიგაჩნიათ? თქვენ გგონიათ, რომ ვინმეს უფლება აქვს, ასე მოვქცეს ადამიანს?

— გააჩნია, — უთხრა რიემ, — ერთი მხრივ, ამის უფლება მართლაც არავის აქვს. მაგრამ ეს მეორეხარისხოვანი ამბავია. არ შეიძლება, სულ კარჩაკეტილში იჯდეთ. ხანდახან უნდა გაიაროთ.

კოტარმა გაბრაზებით უთხრა, მაგის მეტს არაფერს ვაკეთებ და თუ საჭირო იქნა, მთელი უბანი დამემოწმება, ის კი არადა, უბნის გარეთაც მრავალი ნაცნობი მყავსო.

— ბ-ნ რიგოtა თუ იცნობთ, არქიტექტორს? ჩემი მეგობარია.

ოთახში სიბნელე შესქელდა. გარეუბნის ქუჩას გამოცოცხლება დაეტყო. შვების ყრუ შეძახილი გაისმა იმ წუთს, როდესაც ლამპიონები აინთო. რიე აივანზე გავიდა და კოტარიც უკან მიჰყვა. ისევე, როგორც ყოველ საღამოს, ჩვენი ქალაქის მეზობელი უბნებიდან ნელა მონაქროლ ნიავს თან მოჰქონდა ხმები, შემწვარი ხორცის სუნი და თავისუფლების სასიხარულო და სურნელოვანი ბუბუნი, თანდათან რომ ავსებდა ქუჩას, სადაც ახალგაზრდობა გამოფენილიყო ჟრიამულით. საღამოს ბინდი, უჩინარი გემების საყვირების გამყინავი ხმა, გუგუნი ზღვისა და გუგუნი ქუჩებს მოდებული ბრბოსი – აი, ეს ჟამი, ოდესღაც ესოდენ საყვარელი, რიეს დღეს დამთრგუნველად მოეჩვენა ყო“ ველივე იმის გამო, რაც უკვე იცოდა.

— შეიძლება სინათლე ავანთოთ? — შეეკითხა იგი კოტარს.

აანთეს, კოტარმა თვალები მოვჭუტა კაშკაშა შუქზე და ექიმს შეხედა.

— ერთი მითხარით, ექიმო, ავად რომ გავხდე, თქვენს განყოფილებაში თუ მიმიღებთ?

— რა თქმა უნდა. მაშინ კოტარმა იკითხა, თუ მომხდარა, რომ კლინიკაში ან საავადმყოფოში მწოლი ავადმყოფი დაეპატიმრებინოთო. რიემ მიუგო, ზოგჯერ ასვთი რამეც ხდება, მაგრამ მაშინ ავადმყოფის მდგომარეობასაც ითვალისწინებენო.

— მე, ჩემდა თავად, გენდობით, — უთხრა კოტარმა.

შემდეგ ჰკითხა, ცენტრამდე თქვენი მანქანით ხომ ვერ მიმიყვანთო. ქალაქის ცენტრში ხალხი უკვე შეთხელებულიყო და ლამპიონებიც აქა-იქღა ბჟუტავდა. მაგრამ ბავშვები ჯერ კიდევ თამაშობდნენ ჭიშკრების წინ. კოტარის თხოვნით ექიმმა მანქანა ბავშვების გუნდთან გააჩერა. ისინი კლასობანას თამაშობდნენ ჟივილ-ხივილით. უცებ, ერთი მათგანი, სახემოთხუპნილი ბიჭუნა, შავი, გადაგლესილი თმა უზადოდ რომ ჰქონდა გაყოფილი, რიეს მიაჩერდა ნათელი თვალებით. მისი მზერა კაცს შეაცბუნებდა, ექიმმაც თვალე-- ბი დახარა. კოტარი მანქანიდან გადმოვიდა და ხელი ჩამოართვა ექიმს. ყრუ, ხრინწიანი ხმით ალაპარაკდა, ერთი-ორჯერ უკანაც მიიხედა,

— ხალხი რაღაც ეპიდემიაზე ლაპარაკობს, მართალი თუა, ექიმო?

— ხალხი, ბუნებრივია, სულ ლაპარაკობს, — მიუგო რიემ.

— სწორი ბრძანებაა. ათიოდე კაცი თუ მოკვდა, ქვეყნის აღსასრული გვგონია, მაგრამ ჩვენ ეს კი არ გვინდა!

ძრავა აღმუვლდა. რიეს სიჩქარის გადამრთველზე ედო ხელი. მან ისევ შეხედა ბავშვს, რომელიც მშვიდი და სერიოზული თვალებით მისჩერებოდა; უეცრად, ბავშვმა გაუღიმა, ისე, რომ ყველა კბილი გამოუჩნდა. ექიმმა ღიმილითვე უპასუხა, შემდეგ კი კოტარს ჰკითხა:

- მაინც რა გვინდა? კოტარი უცებ ჩაებღაუჭა მანქანის კარს და სანამ გაიქცეოდა, ცრემლნარევი, ღვარძლიანი ღიმილით შესძახა:

— მიწისძვრა! თანაც მაგარი! მიწისძვრა არ მომხდარა და მეორე დღე რიემ ქალაქის ოთხსავე კუთხეში სირბილს, ავადმყოფების ოჯახებთან მოლაპარაკებასა და თვით ავადმყოფების დარწმუნებას მოანდომა. რიეს არასოდეს ასე ძნელად არ მოსჩვენებია თავისი ხელობა. დღემდე თვითონ ავადმყოფები უმსუბუქებდნენ შრომას, რაკი მთლიანად მიენდობოდნენ ხოლმე. ახლა პირველად იგრძნო ექიმმა, რა უნდობლობით ეკიდებოდნენ, თითქოს თავიანთ სნეულებას აფარებდნენ თავს და იქიდან უცქერდნენ გაოცებული, მტრული თვალით. ექიმი ჯერ შეუჩვეველი იყო ამგვარ ბრძოლას, და როცა საღამოს ათი საათისთვის მანქანა ასთმით სნეული მოხუცის სახლთან გააჩერა, ძლივს აითრია წელი. უნდოდა, რაც შეიძლება, დიდხანს ეცქირა ბნელი ქუჩისთვის და ვარსკვლავებისთვის, რომლებიც ხან ქრებოდნენ, ხან ისევ ენთებოდნენ ბნელ ცაში. ავადმყოფი გაჯგიმული იჯდა ლოგინში. ეტყობა, უკეთ სუნთქავდა, ბარდას არჩევდა და ერთი თასიდან მეორეში ყრიდა. სახეგაბად– რული შეხვდა ექიმს:

- მაშ, მართლა ქოლერაა ექიმო? — ვინ გითხრათ? — გაზეთში წვრია, რადიოშიც გამოაცხადეს. — არა, ქოლერა არ არის. — მაგრად კი გააბუქეს მაგ ჭკუის კოლოფებ– მა, — თქვა აგზნებულმა მოხუცმა.

— თქვენც ნუ დაიჯერებთ, — უთხრა ექიმმა. მოხუცი გასინჯა და ახლა ღარიბული სასადილო ოთახის შუაგულში იჯდა. დიახ, ეშინოდა. იცოდა, რომ სწორედ ამ გარეუბანში ხვალ დილით - ათამდე ბუბონებიანი ავადმყოფი დაელოდებოდა მის მისვლას. ბუბონების გაკვეთამ მხოლოდ ორ თუ სამ შემთხვევაში მოჰგვარა შვება ავადმყოფს. უმეტესობას კი ლაზარეთი ელოდა, ხოლო ექიმმა კარგად იცოდა, რას ნიშნავდა ლაზარეთი უპოვართათვის. „არ მინდა ცდები ჩაატარონ მასზე!“

– უთხრა ერთი ავადმყოფის ცოლმა. მაგრამ ცდებს არ ჩაატარებდნენ, საწყალი უბრალოდ სულს განუტევებდა. ცხადზე ცხადი გახლდათ, რომ მიღებული ზომები არ იყო საკმარისი. რაც შეეხება „საგანგებოდ მოწყობილ პალატებს“, ექიმმა მშვენივრად უწყოდა, რაც იყო – სხვა ავადმყოფთაგან. სასწრაფოდ დაცლილი, ფანჯრებდაგმანული ორი ფლიგელი, რომელთაც სანიტარული კორდონი ჰქონდა შემოვლებული. თუ ეპიდემია თავისით არ შეწყდებოდა, ამგვარი ადმინისტრაციული ღონისძიებებით მას ვერ შეაჩერებდნენ.

თუმცა, საღამოს ოფიციალური ცნობები ისევ ოპტიმისტური იყო. მეორე დღეს ცნობათა სააგენტომ გადმოსცა, რომ პრეფექტურის ღონისძივბებს ხალხი მშვიდად შვხვდა და რომ უკვე შეატყობინეს ავადმყოფობის ოცდაათამდე შემთხვევა. კასტელმა რიეს დაურეკა:

– რამდენი სანოლია ფლიგელებში? vo* ოთხმოცი. — ქალაქში, ალბათ, ოცდაათზე მეტი ავადმ□□□;□□□(hō ?

— ბევრია ისეთი, საავადმყოფოში დაწოლის რომ ეშინია, და კიდევ უფრო მეტი — ისეთი, ვის შესახებაც უბრალოდ ჯერ ვერ მოუსწრიათ ჩვენთვის შეტყობინება.

— დასაფლავებისას მეთვალყურეობა თუ დაა– წესეს?

– არა. მე რიშარს დავურეკე და ვუთხარი, ლაპარაკი კი არაა საჭირო, არამედ - გადამჭრელი ღონისძიებანი. ამ ეპიდემიის წინააღმდეგ ნამდვილი ჯებირი უნდა აღვმართოთ, ან სულაც არ ღირს ხელის გამოღება-მეთქი.

— რაო მერე? - მიპასუხა, სათანადო რწმუნებულება არ მაქვსო. ჩემი აზრით კი, სენი სულ უფრო იმძლავრებს. და მართლაც, სამი დღის განმავლობაში ორივე ფლიგელი გაივსო. რიშარი ვარაუდობდა, ერთი სკოლა დაიკეტება და დამატებით საავადმყო“ ფოდ ვაქცევთო. რიე შრატს ელოდა და ბუბონებს კვეთდა. კასტელმა კი თავისი ძველი წიგნები გამოქექა და საათობით იჯდა ბიბლიოთეკაში.

- ვირთხები შავმა ჭირმა ან სხვა მსგავსმა სენმა გაჟლიტა, – დაასკვნა მან, - მათ ათასობით რწყილი გაფანტვს ქალაქში. ეს რწყილები გეომეტრიული პროგრესიით გაავრცელებენ ინფექციას, თუ გზა დროზე არ გადავუღობეთ.

რიე დუმდა. ამ დროისთვის თითქოს ამინდიც გამოკეთდა. უკანასკნელი თავსხმის შემდეგ დარჩენილ გუბეებს მზე აშრობდა. მშვენიერი ლაჟვარდისფერი ცა, ყვითელ სინათლეს რომ აფრქვევდა, და თვითმფ“ რინავების გუგუნი, ცხელ ჰაერში რომ ატანდა, ხალხს უდარდელობისკენ უბიძგებდა. ამასობაში, ოთხ დღეში, ხურვებამ ოთხი საკვირველი ნახ– ტომი გააკეთა: პირველ დღეს თექვსმეტი კაცი დაიხოცა, მეორე დღეს — ოცდაოთხი, მესამე დღეს — ოცდარვა, მეოთხე დღეს — ოცდათორმეტი. მეოთხე დღეს გამოაცხადეს, რომ დამატებიფიი საავადმყოფო იხსნებოდა საბავშვო ბაღის შენობაში. ჩვენი თანამოქალაქენი, აქამდე შეშფოთებას მოსწრებული ხუმრობით რომ ფარავდნენ, ახლა მდუმარედ მიაბიჯებდნენ ქუჩებში და ერთობ დათრგუნვილნი ჩანდნენ.

რიემ გადაწყვიტა, პრუფექტისთვის დაერეკა:

— მიღებული ზომები არ კმარა!

— ჩემს ხელთ არის ციფრები, ისინი მართლაც შეშფოთებას იწვევენ, — უთხრა პრეფექტმა.

— უფრო მეტიც: იმედის ნატამალსაც არ გვიტოვებენ.

— გენერალური გუბერნატორისგან ბრძანებახ გამოვითხოვ.

რიემ კასტელს ასე ამცნო ეს ამბავი:

— ბრძანებას ითხოვენ, ნაცვლად იმისა, რომ ტვინი გაანძრიონ.

— შრატი?

– ამ კვირაში მივიღებთ უთუოდ.

პრეფექტურამ რიშარის პირით დაავალა რივს, კოლონიის დედაქალაქში გასაგზავნად ანგარიში შეედგინა, რათა იქიდან ბრძანებები გამოეთხოვათ. რიემ ანგარიშს სენის კლინიკური აღწერილობა და ციფრები დაურთო. იმავე დღეს ორმოცამდე მკვდარი აღრიცხეს. პრეფექტმა გადაწყვიტა, საკუთარი პასუხისმგებლობით მეორე დღიდანვე უფრო მკაცრი ღონისძიებები გაეტარებინა. მოქალაქეებს უზინდებურად ევალებოდათ, ეცნობებინათ ავადმყოფობის ყველა შემთხვევა. ავადმყოფები, როგორც დაწესებული იყო, ლაზარეთში უნდა გადაეყვანათ, მათ სახლში დეზინფექცია გაეკეთებინათ და დაეკეტათ,

ახლობ“ ლები კი უშიშროების მიზნით კარანტინში მოეთავსებინათ. დასაფლავება ეწყობოდა ქალაქის ხარჯზე, იმგვარ პირობებში, რომელთა აღწერილობასაც შემდეგში ნახავთ. ერთი დღის შემდეგ თვითმფრინავით შრატიც ჩამოიტანეს. ავადმყოფებს კი ეყოფოდათ, მაგრამ არასაკმარისი იქნებოდა, თუკი ეპიდემია გავრცელდებოდა. რიემ უდეპეშა და პასუხად შეატყობინეს, საწყობში მეტი მარაგი არ აღმოჩნდა და ახლა ახალ პარტიას ამზადებენო.

ამასობაში ქალაქის შემოგარენიდან გაზაფხული ეწვია ბაზრებს. ათასობით ვარდი ჭკნებოდა ტროტუარებისა გაყოლებით ჩარიგებულ კალათებში და ვარდის საამო სურნელი ტრიალებდა მთელ ქალაქში. გარეგნულად არაფერი შეცვლილა. პიკის საათებში ტრამვაიები უწინდებულად გაჭედილი იყო, ხოლო დანარჩენი დღის განმავლობაში დაცარიელებული და ჭუჭყიანი დადიოდა. ტარუ აკვირდებოდა ჩია მოხუცს, მოხუცი კი კიდევ აფურთხებდა კატებს. გრანი ყოველ საღამოს უბრუნდებოდა თავის საიდუმლო საქმიანობას. კოტარი ძველებურად ირჯებოდა, ხოლო გამომძიებელი ბ-ნი ოტონი, თავის შინაურ სამხეცეს წვრთნიდა. ასთმიანი ბერიკაცი ბარდას არჩევდა, ჟურნალისტ რამბერისთვის კი ბევრჯერ მოუკრავთ თვალი, როცა იგი დამშვიდებული, ცნობისმოყვარე სახით მიჰყვებოდა ქუჩებს. სალამოობით იგივე ბრბო ავსებდა ქუჩებს და კინოთეატრების წინ რიგი დგებოდა. ისიცაა, რომ სენმა თითქოს უკან დაიხია და რამდენიმე დღის განმავლობაში სულ ათიოდე მიცვალებული აღნუსხეს. შემდეგ ისევ ელვის სისწრაფით გავრცელდა. იმ დღეს, როდესაც გარდაცვლილთა რიცხვი კვლავ ოცდაათზამდე გაიზარდა, ბერნარ რიემ რამდენჯერმე გადაიკითხა ოფიციალური დეპეშა, რომელიც პრეფექტმა გადასცა და თან უთხრა: „შეშინდნენ“. დეპეშაში ნათქვამი იყო: „დაკეტეთ ქალაქი. გამოაცხადეთ ჟამიანობა“.

## II

შეიძლება ითქვას, რომ ამ წუთიდან მოყოლებული შავი ჭირი ჩვენს საერთო საქმედ იქცა. აქამდე, უცნაური მოვლენებით აღძრული შიშისა და გაოგნების მიუხედავად, არც ერთი ჩვენი მოქალაქე თავის ადგილს არ მოშორებია და შეძლებისდაგვარად უწინდებურად საქმიანობდა. ცხადია, ამგვარადვე უნდა გაგრძელებულიყო. მაგრამ რაჟამსაც ჩაკეტეს ქალაქის კარი, ყველამ, და მათ შორის მთხრობელმაც, შენიშნა, რომ ერთსა და იმავე ხაფანგში გაბმულიყვნენ და როგორღაც უნდა შერიგებოდნენ ამ გარემოებას. წარმოიდგინეთ, რომ პირადული გრძნობაც კი, რომელსაც საყვარელ არსებასთან განშორება იწვევს, პირველი დღეებიდანვე უცებ მთელი მოსახლეობის საერთო განცდად გადაიქცა და შიშთან ერთად ამ ხანგრძლივი გადასახლების მთავარი სატანჯველი გახდა.

და მართლაც, ერთ-ერთი ყველაზე უფრო ყურადსაღები შედეგი, რაც ჩვენი ქალაქის დახურულ ქალაქად გამოცხადებას მოჰყვა, გახლდათ ადამიანების მოულოდნელი განშორება, რომლებიც საამისოდ არ იყვნენ მზად. დედებსა და შვილებს, მეუღლეებს, საყვარლებს ეგონათ, რომ დროებით იყრებოდნენ, როცა სადგურის ბაქანზე გადაკოცნეს და თითო-ოროლა სიტყვით დაა“ რიგეს ერთმანეთი იმ რწმენით, რამდენიმე დღის ან კვირის თავზე ისევ შევხვდებითო. სულელური გულუბრყვილობის ქსელში გაბმულნი თვლიდნენ, ეს ჩვეულებრივი განშორებააო, და ისევ ყოველდღიურ საზრუნავს მიუბრუნდნენ, მაგრამ უეცრად მიხვდნენ, რომ ერთმანეთს ვეღარ ნახავდნენ, ვეღარ დაელაპარაკებოდნენ და ამას აღარაფერი ეშველებოდა. ვინაიდან ქალაქი არსებითად პრეფექ-” ტიხა დადგენილების გამოქვეყნებამდე რამდენიმე საათით ადრე ჩაიკეტა და, ცხადია, შეუძლებელი გახლდათ ყველა კერძო შემთხვევის გათვალისწინება. შეიძლება ითქვას, ამ ვერაგული სენის პირველი შედეგი ის იყო, რომ მან აიძულა ჩვენი თანამოქალაქენი ისე ემოქმედათ, თითქოსდა პირადი გრძნობები არ გააჩნდათ. იმ დღეს, როდესაც დადგენილება ძალაში შევიდა, პრეფექტურას მყისვე აუარებელი მთხოვნელი მიაწყდა. ხალხი ტელეფონით რეკავდა ან უშუალოდ მოხელეებს მიმართავდა ათასგვარი ყურადსაღები და შესაწყნარებელი მიზეზით, რომელთა განხილვა ახლა არ ეგებოდა. სიმართლე თუ გნებავთ, მხოლოდ რამდენიმე დღის შემდეგ

გავერკვიეთ, რომ ჩვენი მდგომარეობა არავითარ კომპრომისს არ ითმენდა და ისეთ სიტყვებს, როგორიცაა: „მოვილაპარაკოთ“, „შემეწივთ“, „გამონაკლისის სახით“, აზრი აღარ ჰქონდა.

წერილის მიწერის ესოდენ პატარა სიამოვნებაზეც კი უარი გვეთქვა. ერთი მხრივ, ქალაქს გარე სამყაროსთან ჩვეულებრივი ურთიერთობების გზები მოესპო, ხოლო, მეორე მხრივ, ახალი დადგენილებით მიწერ-მოწერა აიკრძალა, რათა წერილებს სენი არ გაევრცელებინა. დასაწყისში რამდენიმე წარჩინებულმა პირმა მოახერხა ჩუმად მოლაპარაკებოდა ქალაქის გუშაგებს და ისინი წერილების ქალაქიდან გაგზავნაზე დაეყოლიებინა. ოღონდ ეს მოხდა ეპიდემიის პირველ დღეებში, როდესაც გუშაგები ჯერ კიდევ ბუნებრივად თვლიდნენ თანაგრძნობასა და შეცოდებას. მაგრამ ცოტა ხნის შემდეგ, იმავე გუშაგებმა, როდესაც დარწმუნდნენ, მდგომარეობა სახუმარო არააო, აღარ იკისრეს ეს სახიფათო საქმე. დასაწყისში ნებადართული იყო საქალაქთაშორისო ტელეფონით სარგებლობა, მაგრამ ამას ტელეფონების კაბინებთან ისეთი რია-რია და ხაზების ისეთი გადატვირთვა მოჰყვა, რომ რამდენიმე დღით ყოველგვარი საუბარი აიკრძალა, ხოლო შემდგომში სასტიკად შეიზღუდა, ასე რომ, დარეკვა მაშინღა თუ ხერხდებოდა, როცა ვინმე კვდებოდა, იბადებოდა, ანდა ქორწილს იხდიდა. ახლა დეპეშებიღა იყო ერთადერთი შვება. ერთმანეთთან გონებით, გულითა და ხორცით დაკავშირეული ადამიანები იძულებულნი იყვნენ, უწინდელი ურთიერთსიყვარული გამოესახათ ათსიტყვიანი დეპეშის მთავრულ ასოებში. მაგრამ გამოთქმები, რომლებიც დეპეშაში შეიძლება იხმარო კაცმა, მალე გამოილევა ხოლმე და მაშინვე ყველაფერი — ერთად გატარებული ცხოვრებისა და მტანჯველი ვნების ამბავიც — ამოიწურება მზა გამოთქმების პერიოდული განმეორებით: „კარგად ვარ. ვფიქრობ შენზე. გაკოცნი“.

თუმცა ზოგი ჩვენგანი წერილების წერას მაინც არ იშლიდა და ახალ-ახალ ხრიკებს იგონებდა, რომ როგორმე დაკავშირებოდა გარე სამყაროს, მაგრამ მათი მცდელობაც, ბოლოს და ბოლოს, ამაო იყო. თუ ჩვენ მიერ გამოგონილი რომელიმე ხერხი მიზანს აღწევდა, ჩვენ ამასაც ვერ შევიტყობდით ხოლმე, რადგან პასუხს არ ვიღებდით. მაშინ იძულებული ვიყავით, თავიდან შევდგომოდით ყველაფერს და კვირების მანძილზე უსასრულოდ გვეწერა ერთი და იგივე წერილი, გაგვემეორებინა ერთი და იგივე ამბები, ასე რომ, გარკვეული ხნის შემდეგ ჩვენი გულის სისხლით დანამულ სიტყვებს აზრი ეკარგებოდა. ანგარიშმიუცემლად გადავწერდით ხოლმე წერილს და მკვდარი წინადადებების მეოხებით ვცდილობდით, აგვესახა ჩვენი უნუგეშო ცხოვრება. ბოლო რომ მოგვეღო ამ უნაყოფო და ჯიუტი მონოლოგისთვის, კვდელთან უაზრო ლაპარაკისთვის, დეპეშების პირობით ენას ვამჯობინებდით.

თუმცა რამდენიმე დღის შემდეგ, როდესაც აშკარა გახდა, რომ ქალაქიდან ვერავინ გააღწევდა, ზოგიერთს აზრად მოუვიდა, კითხვით მიემართა ქალაქის ხელისუფალთათვის, მისცემდნენ თუ არა დაბრუნების ნებას იმათ, ვინც ეპიდემიამდე წავიდა ქალაქიდან. პრეფექტურაში რამდენიმე დღეიმსჯელეს ამ საკითხზე და თანხმობა თქვეს, ოღონდ ისიც დასძინეს, დაბრუნებულები ვერავითარ შემთხვევაში ვეღარ გავლენ ქალაქიდან; თუმცა თავისუფლად შემოსვლის ნება კი ენიჭებათ, მაგრამ გასვლაზე ნებართვა არ ვქნებათო. მაინც გამოჩნდა თითო-ოროლა ოჯახი, რომელიც ზერელედ მოეკიდა შექმნილ მდგომარეობას, დაივიწყა ყოველგვარი სიფრთხილე და მხოლოდ და მხოლოდ ახლობელთა ნახვის სურვილით ატანილმა შეუთვალა თავისიანებს, ესარგებლათ ამ შესაძლებლობით. მაგრამ მალე შავი ჭირის ტყვეები მიხვდნენ, რომ ხიფათში აგდებდნენ ახლობელთა სიცოცხლეს და

განშორებას შეურიგდნენ. ჭირიანობისას ერთადერთი შემთხვევა იყო, როდესაც ადამიანური გრძნობები ტანჯვა-წამებით სიკვდილის შიშზე ძლიერი გამოდგა. ბევრი იფიქრებს, ესენი შეყვარებულები იქნებოდნენ, რომელთაც სიყვარული ერთმანეთისკენ უბიძგებდა და მოსალოდნელ ტანჯვას აღარ შეუშინდნე– ნო, მაგრამ ესენი მრავალი წლის ჯვარდაწერილი მოხუცი ექიმი კასტელი და მისი მეუღლე იყვნენ. ქალბატონი კასტელი ეპიდემიის დაწყებამდე რამდენიმე დღით ადრე გაემგზავრა მეზობელ ქალაქში. ეს იმგვარი ოჯახიც არ იყო, საზოგადოებისთ– ვისა სამაგალითო ცოლქმრული ბედნიერების ნიმუშად რომ ქცეულა, მთხრობელს იმის თქმაც კი შეუძლია, რომ ცოლ-ქმარმა ამ დრომდე დაბეჯითებით არც კი იცოდა, კმაყოფილი იყო თუ არა თავისი ხვედრის. მაგრამ ამ უეცარმა და ხანგრძლივმა განშორებამ ორთავე დაარწმუნა, რომ არ შეეძლოთ უვრთმანეთოდ ცხოვრება და ამ ერთბაშად აღძრული ჭეშმარიტების წინაშე შავი ჭირი რაღა სათვალავში ჩასაგდები გახლდათ.

ეს გამონაკლისი იყო. უმეტეს შემთხვევაში კი ყველა თვლიდა, რომ განშორებას მხოლოდ ეპიდემიასთან ერთად უნდა მოღებოდა ბოლო. გრძნობა, რომელიც საფუძვლად ედო ჩვენს ცხოვრებას და ჩვენი ვარაუდით კარგადაც ვიცნობდით (ორანელებს ხომ, როგორც უკვე ითქვა, მარტივი გრძნობები ამოძრავებთ), ახალ იერს იღებდა. ქმრები და საყვარლები, რომლებიც უწინ სავსებით ენდობოდნენ თავიანთ ცხოვრების თანამგზავრებს, ეჭვიანობას იწყებდნენ. კაცებს, სიყვარულში ზედაპირულობა რომ სჩვეოდათ, გული მხოლოდ ერთადერთისთვის უფეთქავდათ. ვაჟები, ერთ ჭერქვეშ რომ ცხოვრობდნენ დედასთან და ლამის ზედაც აღარ უყურებდნენ, ახლა შიშითა და სინანულით იხსენებდნენ ყოველ ნაოჭს, მის სახეს რომ ღარავდა. ამ უსაშველო, სასტიკმა გაყრამ, რომელსაც კაცმა არ იცოდა, ბოლო როდის მოვლებოდა, დაგვაბნია, დაგვიკარგა ცხოველი მოგონებებისადმი წინააღმდეგობის გაწევის ძალა, მოგონებებისა, ჯერ კიდევ ასეთი ახლობელი, მაგრამ თანაც ერთობ შორეული რომ იყო და მარტო გარr დასულ დღეთა ხსოვნითღა ვსულდგმულობდით. არსებითად ორმაგ ტანჯვას განვიცდიდით: ცალკე საკუთარი სატანჯველი გვტანჯავდა და ცალკე იმათი, ვინც აქ არ იყო და უჩვენობით სტკიოდა გული, შვილი იქნებოდა, მეუღლე, თუ საყვარელი.

სხვა ვითარებაში ჩვენი თანამოქალაქენი საქმიან ცხოვრებას მიეძალებოდნენ და გამოსავალს მით ჰპოვებენ. მაგრამ შავი ჭირი მათ უქმად ტოვებდა, აიძულებდა, უაზროდ ებოდიალათ პირ– ქუშსა და განწირულ ქალაქში. ამას თან ერთვოდა მოგონებათა მაცდური თამაში, ვინაიდან უმიზნო ხეტიალისას ერთსა და იმავე ქუჩებში უხდებოდათ გავლა და ასეთ პატარა ქალაქში, უმე– ტეს შემთხვევაში, ეს სწორედ ის ქუჩები გახლდათ, სადაც ადრე დასეირნობდნენ ადამიანთან, ახლა გვერდში რომ აღარ ჰყავდათ.

ამგვარად, ჟამიანობამ, უპირველეს ყოვლისაა, გადასახლება მოუტანა ჩვენს თანამოქალაქეებს. და მთხრობელი დარწმუნებულია, რომ უფლება აქვს, ყველას სახელით წეროს იმის შესახებ, რაც თვითონ განიცადა მაშინ, რაკი ორანელთა უმრავლესობაც იმასვე განიცდიდა. დიახ, ნამდვილად გადასახლების გრძნობა იყო ის ჭრილობა, რომელიც არ შუშდებოდა, ის უცნაური შფოთვა, უგუნური სურვილი, უკან დაგვებრუნებინა ანდა პირიქით, დაგვეჩქარებინა მეხსიერების მწველ ისრებად ქცეული დროის სრბოლა, თუ ხანდახან ნებაზე მივუშვებდით წარმოსახვას და თავს ვიქცევდით ვიღაცის დაბრუნების მაუწყებელი ზარის ან დერეფანში ნაცნობი ფეხის ხმის მოლოდინით, თუ ასეთ წუთებში თანახმა ვიყავით, დაგვევიწყებინა, რომ მატარებლები აღარ დადიოდნენ და ვცდიrლობდით, სწრაფად მოგვეგვარებინა საქმეები, რომ შინ ვყოფილიყავით იმ საათებში, როდესაც საღამოს ექსპრესით ჩამოსული მგზავრი შეძლებდა ჩვენს უბნამდე მოღწევას — ცხადია, ასეთი

თამაში დიდხანს ვერ გასტანდა. აუცილებლად დგებოდა წუთი, როცა ჩვენს შეგნებამდე აღწევდა, რომ მატარებელი არ ჩამოვიდოდა. მაშინ ჩვენთვის ცხადი ხდებოდა, რომ ხანგრძლივი განშორება გვეწერა და მდგომარეობას უნდა შევრიგებოდით. ჰოდა, ვრწმუნდებოდით, რომ ნამდვილი პატიმრები ვიყავით და მარტო წარსულზე მოგონებებით უნდა გვეცხოვრა. და თუ ვინმე ჩვენთაგანი ცდილობდა, მომავალზე ეფიქრა, მალე, რამდენადაც შესაძლებელია, უარი უნდა ეთქვა ოცნებებზე, რადგანაც ისინი მწარედ უკოდავდნენ გულს, როგორც საერთოდ ყველა ადამიანს, ვინც წარმოსახვას მიენდობა.

კერძოდ, ყველა ჩვენმა თანამოქალაქემ მალე მოიშალა ჩვეულება, რომელიც იმაში მდგომარეობდა — წამდაუწუმ, ხალხშიც კი გამოეთვალათ, განშორება რამდენ ხანს გასტანდა. რატომ? „საქმე ის გახლავთ, რომ ჩვენი ყველაზე გამოუსწორებელი პესიმისტები ვარაუდობდნენ, ჟამიანობა ნახევარი წელი გაგრძელდებაო და წინასწარვე იგემეს კიდეც მომავალი თვეების მთელი სიმწარე. ისინი დიდი ძალდატანების ფასად ცდი– ლობდნენ ვაჟკაცურად გადაეტანათ თავს დამტყდარი განსაცდელი, უკანასკნელ ძალ-ღონეს იკრებდნენ, რომ სულით არ დაცემულიყვნენ, რომ ღირსეულად გაეძლოთ ტანჯვა-წამებისთვის, რომელსაც ბოლო არ უჩანდა. მაგრამ ზოგჯერ მეგობართან შეხვედრა, გაზეთში გამოქვეყნებული ცნობა, წამიერი ეჭვი ან უეცარი თვალის ახელა · აფიქრებინებდათ, რომ ბოლოს და ბოლოს, არავითარი საფუძველი არ ჰქონდათ იმედისა, სენი ექვს თვეს გასტანსო, და რომ შეიძლებოდა იგი წელიწადსაც გაგრძელებულიყო და უფრო დადხანსაც. ამგვარ წუთებში მათ ვაჟკაცობა, ნებისყოფა და მოთმინება ღალატობდათ და ეჩვენებოდათ, რომ ვეღარასოდეს ამოაღწევდნენ უფსკრულიდან, სადაც ჩაცვენილიყვნენ, ამიტომაც ცდილობდნენ, არასოდეს ეფიქრათ, როდის დადგებოდა გათავისუფლების დღე, აღარ მიეპყროთ მზერა მომავლისათვის და, თუ შეიძლება ასე ითქვას, მუდამ თავდახრით ევლოთ. მაგრამ ცხადია, ამგვარ სიფრთხილევს, ასეთ ხრიკებს ტკივილის გასაყუჩებლად, ფარ-ხმლის დაყრას და ბრძოლისთვის თავის არიდებას მეტად მცირე შვება მოჰქონდა. რაკი არასდიდებით არ სურდათ მწუხარებას მინებებოდნენ, კარგავდნენ იმ წუთებსაც, როდესაც ჟამიანობის დავიწყება და მომავალი შეხვედრის სიხარულით დატკბობა შეეძლოთ. მოკლედ, ამ მწვერვალებსა და უფსკრულებს შორის შუა გზაზე დარჩენილნი, კი არ ცხოვრობდნენ, აჩრდილებივით მიცურავდნენ ნებაზე მიშვებული დღეებისა და უნაყოფო მოგონებების ტალღას აყოლილნი, აჩრდილებივით, რომლებიც მაშინღა იქცევიან ხორცშესხმულ ადამიანებად, თუკი თავიანთი ნებით გადგამენ ფესვებს საკუთარი მწუხარების ნიადაგში. ერთი სიტყვით, მათ? განიცადეს ის სასტიკი ტანჯვა-წამება, რომელიც თან სდევს ყველა პატიმარსა და ყველა დევნილს და რაც სხვა არ არის რა, თუ არ უმაქნისად ქცეული მეხსიერებით სიცოცხლე. წარსულსაც კი, რომელზედაც გაუთავებლად ფიქრობდნენ, სინანულის გემო სდევდა თან, რადგან მათ სურდათ ამ წარსულისთვის მიემატებინათ ყოველივე ის, რაც სანანებლად ჰქონდათ დარჩენილი, რისი გაკეთებაც ვერ მოასწრეს ან რაც ვერ განიცადეს იმ ადამიანთან ერთად, რომელსაც ელოდნენ. თავიანთი იმჟამინდელი მდგომარეობა აღარ აკმაყოფილებდათ. აწმყოთი შეშფოთებულნი, წარსულის მოძულენი და უმომავლოდ შთვნილნი — ჩვენ ვგავდით იმათ, ვისაც კაცთ მართლმსაჯულება და სიძულვილი საკანში გამოამწყვდევს ხოლმე. დასასრულ, შეიძლება ითქვას, რომ ამ აუტანელი არდადეგებიდან თავის დაღწევის ერთადერთი გზა იყო საკუთარი წარმოსახვის შემწეობით მატარებლების კვლავ ამოძრავება და ფუჭი საათების შევსება იმის მოლოდინით, სადაცაა ზარს დარეკავენო — ზარს, რომელიც ჯიუტად დუმდა.

მაგრამ ეს თუ გადასახლება იყო, მეტი წილი გადასახლებულებისა საკუთარ სახლში რჩებოდა. და თუმცა მთხრობელი მხოლოდ ერთ, ყველა ჩვენთაგანისთვის სავრთო

გადასახლებაში იყო, არ უნდა დაევიწყებინა ისინი, ვისთვისაც, ჟურნალისტ რამბერის ან სხვათა მსგავსად, განშორების ტკივილი კიდევ უფრო გამიძაფრებულიყო იმის გამო, რომ შავმა ჭირმა უცხო ქვეყანაში მოგზაურობისას მოუსწროთ, მოწყვეტილნი იყვნენ ახლობლებს, რომელთაც ვერ დაუბრუნდებოდნენ და მშობლიურ ქვეყანასაც. ამ საერთო გადასახლებას ისინი კიდევ უფრო მეტად შეიგრძნობდნენ, რადგან გარდა იმისა, რომ დროის სრბოლა მათაც სხვებსავით წუხილსა და შიშს ჰგვრიდა, ისინი სხვა ადგილზე მიჯაჭვულნიც აღმოჩნდნენ და განუწყვეტლივ ეხეთქებოდნენ კედლებს, რომლებიც ამ ჭირიან ქალაქსა და დაკარგულ სამშობ-. ლოს შორის აღმართულიყო. ცხადია, სწორედ ესენი დაბორიალებდნენ დილიდან შებინდებამდე მტვრიან ქალაქში, მდუმარედ იგონებდნენ თავიანთი ქვეყნის საღამოებსა და განთიადებს, რომლებიც მარტო მათ ახსოვდათ. ამით კიდევ უფრო ამძაფრებდნენ თავიანთ უბედურებას. მერცხლის გაფრენა, ცვარი მზის ჩასვლისას, რაღაც უცნაური ლაქა, რომელსაც მზის სხივი ტოვებდა უკაცურ ქუჩაში — ყოველივე ეს მათ თვალში იდუმალ და ავის მომასწავებელ ნიშნად მოჩანდა. თვალს ხუჭავდნენ, რათა არ დაენახათ გარე სამყარო, რომელიც ოდითგანვე მკურნალია ყველა უბედურებისა, და ჯიუტად ელოლიავებოდნენ თავიანთ ზედმეტად რეალურ ქიმერებს, მთელი ძალ-ღონით ეჭიდებოდნენ ნაცნობი მიწის ხატებს, სადაც იქაური შუქი, თითო-ოროლა გორაკი, საყვარელი ხე თუ ქალის სახე ქმნიდა იმ განსაკუთრებულ გარემოta, რომელსაც ვერაფერი შეცვლის.

დაბოლოს, თუ შვყვარებულებზე შევჩვრდებით, რომლებიც მეტად საინტერესონი არიან და რომელთა ამბავიც მთხრობელს სხვაზე უკეთ მოვხსენება, მათ სხვა ნაღველიც შემოსწოლოდათ გულზე, რომელშიც ჭარბად იყო გარეული სინდისის ქენჯნა. შექმნილი ვითარება ნებას აძლევდათ განეხილათ თავიანთი გრძნობა რაღაცნაირი ფიცხი ობიექტურობით. ასეთ შემთხვევაში იშვიათად თუ მოხდებოდა, რომ საკუთარი სისუსტეები არ წარმოსახვოდათ მთელი სიცხადით. ყველაზე მეტად თავს იმას საყვედურობდნენ, რომ არ ძალუძდათ ზუსტად წარმოედგინათ საყვარლის მიხრა-მოხრა და საქციელი. წუხდნენ, რომ არ იცოდნენ მათი დღის განრიგი, უგულისყურობას საყვედურობდნენ თავს, რატომ დროზე არ გამოვიკითხეთო, ან რად ვიქცეოდით ისე, თითქოს არ გვესმოდა, რომ იმის ცოდნას, თუ რას აკეთებს შენი მიჯნური, სხვა სიხარული არ შეედრება. ამ წუთიდან მოყოლებული აღარ უჭირდათ, თვალი გაედევნებინათ თავიანთი სიყვარულისთვის და მისი ნაკლოვანებები შეენიშნათ. ჩვეულებრივ დროს ყველამ ცნობიერად თუ შეუცნობლად ვიცოდით, რომ არსებობდა უსაზღვრო სიყვარული, და მაინც მეტ-ნაკლები სიმშვიდით ვეგუებოდით იმ აზრს, რომ ჩვენი სიყვარული კნინი რამ გრძნობა გახლდათ. მაგრამ ადამიანის მეხსიერება უფრო მომთხოვნია. და უბედურებას, უცებ გარედან რომ დაატყდა თავს ჩვენს ქალაქს, არა მარტო დაუმსახურებელი წამება მოჰქონდა ჩვენთვის, რაზეც კიდევ შეიძლებოდა აღვშფოთებულიყავით, არამედ გვაიძულებდა გვეტანჯა საკუთარი თავი და მით უდრტვინველად შევეგებებოდით ტკივილს. აი, ამ გზით აღწევდა ეპიდემია იმას, რომ არ მიეპყრო ყურადღება და დავთრები აერია ჩვენთვის.

` მოკლედ, ყოველი ჩვენგანი იძულებული იყო, დღიდან ღამემდე ეცხოვრა ზეცის წინაშე მარტო დარჩენილს. ეს საყოველთაო მოკვეთილობა, რომელსაც დროთა განმავლობაში ხასიათების გამოწრთობა შეეძლო, იმხანად გვაძაბუნებდა. რაც შეეხება ზოგიერთ ჩვენს თანამოქალაქეს, ისინი სხვა მონობის უღელქვეშ მოექცნენ და ყურმოჭრილ ყმებად გაუხდნენ დარსა და ავდარს. მათი შემყურე იფიქრებდით, რომ ახლა პირველად აქცევდნენ ყურადღებას ამინდს. როგორც კი ქვაფენილზე მზის ათინათი ათამაშდებოდა, სახეები უნათდებოდაco. წვიმიან დღეებში კი სახეცა და აზრებიც ერთნაირად ექუფრებოდათ.

რამდენიმე კვირის წინ ასეთი სისუსტე არ მოერეოდათ, არც ამ უაზრო მონობის უღელს დაუდებდნენ ქედს, რადგან ქვეყნიერების პირისპირ მარტო არ იდგნენ და არსება, რომელიც მათთან ერთად ცხოვრობდა, გარკვეული აზრით სამყაროსეფარებოდა. ამ წუთიდან მოკიდებული კი პირიქით, ზეცის ჭირვეულობის ტყვეობაში მოექცნენ, ესე იგი, უსაფუძვლოდ იტანჯებოდნენ და უსა– ფუძვლოდ იმედოვებდნენ.

თანაც ამ უკიდურეს სიმარტოვეში არავის შეეძლო მეზობლის იმედი ჰქონოდა. ყველა თავისი თავის ამარა დარჩა. ვინმე ჩვენგანს რომ ეცადა, სხვას განდობოდა, ან ეთქვა რამე თავისი გრძნობების შესახებ, როგორი ჰასუხიც არ უნდა მიეღო, უფრო ხშირად საწყენად ურჩებოდა. მაშინ იგი ამჩნევდა, რომ ისიც და მისი თანამოსაუბრეც სულ სხვადასხვა რამეზე ლაპარაკობდნენ. მათი სიტყვები მრავალი დღის ფიქრისა და წამების ნაყოფი იყო და ხატი, რომლის განდობაც მოსაუბრისთვის სურდათ, დიდი ხნის მანძილზე იშუშებოდა მოლოდინისა და გრძნობის ცეცხლზე. თანამოსაუბრეს კი ვგონა, რომ ეს ჩვეულებრივი ღელვა იყო, ბაზარზე გასაყიდად გამოტანილი ტკივილი, სტანდარტული მელანქოლია. როგორიც არ უნდა ყოფილიყო პასუხი — კეთილგანწყობილი თუ მტრული — იგი მაინც ყალბად ჟღერდა და მეტი რა გზა იყო, გულღია სა“ უბარზე უარი უნდა ეთქვათ. ისინიც კი, ვისთვისაც დუმილი გაუსაძლისი გამხდარიყო, იძულებული ხდებოდნენ, შეეთვისებინათ საბაზრო ენა, ეხმარათ პირობითი გამოთქმები, რომელთაც სხვადასხვა შემთხვევების რუბრიკაში ანდა ყოველდღიურ ქრონიკაში ნახავთ. ყველაზე ჭეშმარიტი ტანჯვაც კი გაცვეთილი სიტყვებით გამოითქმოდა. შავი ჭირის ტყვევბს მხოლოდ ამ ფასად შეეძლოთ, თავიანთი კონსიერჟის თანაგრძნობა დაემსახურებინათ ან თანამოსაუბრის ყურადღება მიეპყროთ.

თუმცა ყველაზე მთავარი მაინც ის გახლავთ, რომ რა მტანჯველიც არ უნდა ყოფილიყო ჩვენი შიში, რა მძიმეც არ უნდა გვჩვენებოდა ამ დაცარიელებული გულის ტარება, მაინც შეიძლება ითქვას, რომ ჟამიანობის პირველ ხანებში ასეთ დევნილებს ერთი უპირატესობა გააჩნდათ. და მართლაც, როცა მოსახლეობა შიშით ძრწოდა, მათი ფიქრები მთლიანად იმ არსებისკენ მიისწრაფოდა, რომელსაც ელოდნენ. საყოველთაო დაბნეულობაში სიყვარულის ეგოიზმი იფარავდა მათ და თუკი ფიქრობდნენ შავ ჭირზე, მხოლოდ იმდენად, რამდენადაც ეს სენი სამუდამო განშორებით ემუქრებოდათ. შუაგულ ეპიდემიაში შვება იყო სხვა საგანზე ფიქრი, რაც შეიძლება გულგრილობად მოგჩვენებოდათ. სასოწარკვეთა პანიკისგან იფარავდა მათ, თვით უბედურებაც კი სასიკეთო იყო მათთვის. მა– გალითად, თუ ერთი მათგანი სენს გადაჰყვებოდა, სიკვდილი ისე წაადგებოდა თავს, რომ გონს მოსვლასაც ვერ ასწრებდა. აჩრდილთან გრძელ საუბარს ბოლო ეღებოდა და მიწის დიდი დუმილი ისე შთანთქავდა მას, რომ თავად ვერაფერს ამჩნევდა. სანამ ჩვენი თანამოქალაქენი ცდილობდნენ, შეგუებოდნენ ამ უეცარ გახდევნას, ჟამიანობამ ქალაქის კარებში მცველები ჩააყენა და ორანისკენ მომავალ გემებს გეზი აცვლევინა. იმ დღიდან, რაც ორანი დახურულ ქალაქად გამოცხადდა, არც ვრთი მანქანა არ შესულა ქალაქში. გვეჩვენებოდა, თითქოს ავტომობილები უგზო-უკვლოდ დადიოდნენ ქალაქში. პორტიც უცნაური სანახავი იყო, განსაკუთრებით, თუ მაღლიდან, ბულვარიდან დახე– დავდით. ჩვეული გამოცოცხლება, რომლის გამოც იგი ერთ-ერთ პირველ ნავსადგურად ითვლებოდა მთელ სანაპიროზე, უეცრად გაქრა. მხოლოდღა რამდენიმე გემს თუ ნახავდით, მათაც კარანტინში მოხვედრილს. ნავსადგომთან უქმად მდგარი ამწევები, გვერდზე გადატრიალებული ვაგონეტები, აქაიქ დახვავებული კასრები და ტომრები მოწმობდნენ იმას, რომ შავმა ჭირმა ვაჭრობაც ჩაკლა.

ამ უჩვეულო სანახაობის მიუხედავად, ჩვენს თანამოქალაქეებს თითქოს უჭირდათ გაგება იმისა, რაც თავს დაატყდათ. რა თქმა უნდა, იყო ყველასთვის საერთო გრძნობები, იყო განშორება და შიში, მაგრამ ბევრი პირველ პლანზე მაინც პირად საზრუნავს აყენებდა. სენს ჯერ რეალურად არავინ აღიარებდა. უმრავლესობას ყველაზე მეტად ის აღიზიანებდა, რაც ხელს უშლიდა მათ ჩვეულებებს და მათ საქმიან ინტერესებს ეწინააღმდეგებოდა. მათ: გულში ბრაზი, აღშფოთება ისადგურებდა, ეს კი ისეთი გრძნობები როდია, რომლებიც შეიძლება შავ ჭირს დაუპირისპირო. ყველაზე უწინ, მაგალითად, ადმინისტრაციის გაკიც" ხვა იწყეს. პრეფექტის კრიტიკას, რომელსაც გაზვთებიც ბანს აძლევდნენ (ხომ არ შეიძლება დასახული ზომების შერბილება?), საკმაოდ მოულოდნელი პასუხი მოჰყვა. აქამდე არც გაზეთები და არც ცნობათა სააგენტო არ იღებდნენ ავადმყოფობის ოფიციალურ სტატისტიკურ მონაცემებს. ახლა პრეფექტი ყოველდღე გადასცემდა ამ ცნობებს სააგენტოს და სთხოვდა, კვირაში ერთხელ გამოექვეყნებინათ.

მაგრამ მოსახლეობამ ერთბაშად მაინც ვერ იაზრა, რა ამბავი იყო მის თავს. მართლაც, ცნობა იმის შესახებ, რომ შავი ჭირის გაჩენიდან მესამე კვირას სამას ორი კაცი გარდაიცვალა, არაფერს ეუბნებოდა მათ გულსა და გონებას. თანაც ხომ შეიძლებოდა ყველა მათგანი შავ ჭირს არ გადაჰყო– ლოდა. გარდა ამისა, ქალაქში არავინ უწყოდა, ჩვეულებრივ დროს კვირაში რამდენი კაცი იხოცებოდა. ქალაქში ორასი ათასი მცხოვრები იყო, იქნებ სიკვდილიანობის ეს რიცხვი ნორმალურიც გახლდათ. ეს ისეთი ხასიათის ცნობებია, რომელთაც არავინ აქცევს ყურადღებას, თუმცა უეჭველად ყუ– რადსაღები კია. ხალხს, სიმართლე თუ გნებავთ, აკლდა საიმისო ცნობები, რომ შედარება მოეხდინა. მხოლოდ მოგვიანებით, რა დაინახა, რომ სიკვდილიანობამ იმატა, შეიგნო ჭეშმარიტება. მართლაც, მესამე კვირამ თან მოიტანა სამას ოცდაერთი ცხედარი, ხოლო მეექვსემ — სამას ორმოცდახუთი. ზრდა, როგორც ხედავთ, მრავლისმეტყველი იყო, მაგრამ არა იმდენად, რომ ჩვენი ქალაქელები უზომოდ შეშფოთებულიყვნენ. ისინი მაინც ფიქრობდნენ, რაც თავს დაგვატყდა, მხოლოდ უბედური შემთხვევაა, მართალია, ფრიად საწყენი, მაგრამ დროებითი, ჩაივლის და გაქრებაო.

ჰოდა, განაგრძობდნენ ქუჩებში ხეტიალს აწ არადა, მაგიდებს უსხდნენ კაფეების ტერასებზე. საერთო ჯამში მხდალები არ ეთქმოდათ, უფრო მეტს ოხუნჯობდნენ, ვიდრე ჩიოდნენ და თავი ისე ვჭირათ, თითქოს გუნებას ვერ უფუჭებდათ ეს უთუოდ წარმავალი გასაჭირი, გარეგნულად ყველაფერი რიგზე იყო. თუმცა თვის დამლევს, დაახლოებით ლოცვის კვირაში, რომელზედაც ლაპარაკი ქვემოთ იქნება, უფრო სერიოზულმა ცვლილებებმა გარდაქმნეს ჩვენი ქალაქის სახე. თავდაპირველად, პრეფექტმა მიიღო ზომები, რომლებიც ეხებოდა ტრანსპორტის მოძრაობასა და მომარაგებას. მომარაგება ლიმიტირებული იქნა, ხოლო ბენზინის გაყიდვა — მკაცრად შეზღუდული, ელექტროენერგიის ეკონომიასაც კი მოითხოვდნენ. მხოლოდ აუცილებელი პროდუქტები აღწევდა ორანში სახმელეთო და საჰაერო გზით. ასე რომ, მოძრაობამ თანდათან იკლო და, ბოლოს, თითქმის მთლად შეწყდა. ლუქსის მაღაზიები ყოველდღე იხურებოდა, სხვათა ვიტრინებში კი განცხადებებს აკრავდენ, ასეთი და ასეთი საქონელი არ გვაქვსო, მაგრამ მათ კარზინ მაინც მყიდველების რიგი იდგა.

ასე უცნაურად იცვალა სახე ორანმა. ფეხით მოსიარულეთა რიცხვი გაიზარდა. იმ საათებშიც კი, როცა ქუჩა ჩვეულებრივ ცარიელია, დიდძალი ხალხი, იძულებით უქმად რომ იყო, რაკი მაღაზიები და ზოგი დაწესებულება დაიკეტა, ქუჩებსაა და კაფეებს მოვფიწებოდა ხოლმე. ჯერჯერობით ისინი უმუშევრები კი არ იყვნენ, არამედ შვებულებით დათხოვილნი.

მაშინ, მეტადრე ნაშუადღევის სამ საათზე, მოკაშკაშე ცის ქვეშ ორანი ტოვებდა მაცდურ შთაბეჭდილებას მოზუიმე ქალაქისა, სადაც მოძრაობაც შეაჩერეს და მაღაზიებიც დაკეტეს, რათა ხელი არ შეეშალათ საჯარო დემონსტრაციისთვის; ქალაქისა, რომლის მცხოვრებლებიც ქუჩებში გამოსულან სახალხო მხიარულებაში მონაწილეობის მისაღებად.

ბუნებრივია, კინოთეატრები სარგებლობდნენ ამ საყოველთაო შვებულებით და დიდ შემოსავალსაც იღებდნენ. მაგრამ ახალი ფილმები დეპარტამენტში აღარ მოდიოდა. მეორე კვირის დამლევს კინოთეატრები იძულებულები გახდნენ, ერთმანეთში გა“ ეცვალათ პროგრამები, მერე კი, ცოტა ხანი კიდევ რომ გამოხდა, იწყეს ერთი და იმავე ფილმების ჩვენება, მაგრამ მათი შემოსავალი არ იკლებდა.

დაბოლოს, კაფეებში, როგორც ეს ხდება იმ ქალაქებში, რომელთა ვაჭრობაშიც ღვინოსა და ალკოჰოლს პირველი ადგილი უჭირავს, სასმელების დიდძალი მარაგი აღმოჩნდა კლიენტების დასაკ– მაყოფილებლად. ერთ-ერთი კაფეს წინ გამოაკრეს რეკლამა: „ღვინო მიკრობს სპობს“ - და აზრი, იმის შესახებ, ალკოჰოლი ადამიანს ინფექციური დაავადებებისგან იცავსო, ისედაც ბუნებრივად რომ მიაჩნდა ყველას, ამიერიდან კიდევ უფრო განმტკიცდა. ყოველღამ, დაახლოებით ორი საათისთვის, კაფეებიდან გამოგდებული ლოთები ავსებდნენ ქუჩებს და მიდამოს აყრუებდნენ ხალისიანი შეძახილებით.

მაგრამ ყველა ეს ცვლილება, გარკვეული თვალსაზრისით, იმდენად უჩვეულო იყო და ისე სწრაფად განხორციელდა, რომ ჭირდა იმის წარმოდგენა, ყოველივე ნორმალურია და დიდხანს გასტანსო. შედეგი კი ის გახლდათ, რომ პირველ პლანზე ისევ და ისევ ჩვენს პირად გრძნობებს ვაყენებდით.

ქალაქის კარის დაკეტვიდან ორი დღის შემ- ” დეგ, ექიმი რიე, საავადმყოფოდან რომ გამოვიდა, გზად კოlტარს შეხვდა, კოტარს სახეზე უზომო კმაყოფილება ეწვრა. რიემ მიულოცა, კარგად გამოიყურებითო.

– დიახ, ჩინებულად, – უთხრა კოტარმა, — ამ წყვულმა ჭირმა, ექიმო, ჩანს, სერიოზულად მოგვკიდა ხელი.

რიემ აღიარა, ეგ ეგრეაო. კოტარმა კი ხალისით დასძინა:

– ახლა, ეტყობა, მიზეზიც აღარ აქვს საიმისო, რომ შეგვეშვას. ყველაფერი ყირამალა დადგება. ერთხანს მხარდამხარ მიდიოდნენ. კოტარი უამბობდა, რომ მათ უბანში ერთ მსხვილ ბაყალს დიდძალი სურსათი დაეგროვებინა, რათა მერე მაღალ ფასებში გაეყიდა, და რომ საწოლქვეშ უამრავი კონსერვის ქილა უნახვს, როდესაც მის საავადმყოფოში წასაყვანად მივიდნენ. „ის საავადმყოფოში მოკვდა. შავი ჭირი, მოგეხსენებათ, ვერ გაამდიდრებს ადამიანს!“ კოტარს ასე დაუსრულებლივ შეეძლო მოეყოლა ეპიდემიის ამბები, ნამდვილი თუ ტყუილი. ამბობდნენ, რომ ქალაქის ცენტრში, ერთ დილას ვიღაც კაცი გამოვარდნილა ქუჩაში, რომელსაც შავი ჭირის ნიშნები შვუნიშნავს საკუთარი თავისთვის, პირველსავე შემხვედრ ქალს მივარდნილა, გადახვევია და ყურში ჩაუძახია, შავი ჭირი მაქვსო.

— როგორც ჩანს, — ამბობდა კოტარი ისეთი გულითადი კილოთი, რომელიც არ ეხამებოდა მის მტკიცებას, - ჩვენ ყველანი ჭკუიდან შევიშლე– ბით, ეს უდავოა.

სწორედ იმ საღამოს იყო, რომ ჟოზეფ გრანმა, ბოლოს და ბოლოს, ექიმს გული გადაუშალა. ეს ასე მოხდა; მოხელემ ქალბატონ რიეს ფოტოსურათი შენიშნა საწერ მაგიდაზე და ექიმს კითხვით შეაცქერდა, რიემ უპასუხა, ჩემი ცოლი ქალაქში არ არის, სხვაგანაა

წასული სამკურნალოდო. „ერთი მხრივ, ბედი ჰქონია“, - თქვა გრანმა. ექიმმა მიუგო, უეჭველად ბედია, ოღონდ იმედი უნდა ვიქონიოთ, რომ კიდევაც განიკურნებაო.

— აჰა, მესმის, - თქვა გრანმა. და პირველად მას აქეთ, რაც რიე იცნობდა, ენაწყლიანად იწყო ლაპარაკი. მართალია, საჭირო სიტყვებს კვლავ ეძებდა, მაგრამ თითქმის ყოველთვის პოულობდა, თითქოს უკვე დიდი ხანია მოფიქრებული აქვსო სათქმელი.

ძალიან ახალგაზრდას შეურთავს მასავით ახალგაზრდა მეზობლის ღარიბი გოგონა. სწორედ ამის გულისთვის მიუტოვებია სწავლა და სამსახური დაუწყია. არც ჟანა და არც თვითონ გრანი თავიანთ უბანს არ გასცილებიან. გრანი შინ აკითხავდა ხოლმე საცოლეს, ჟანას მშობლები კი გუნებაში დასცი– ნოდნენ ამ სიტყვაძუნწსა და უგერგილო სასიძოს. ჟანას მამა რკინიგზელი იყო. როდესაც ისვენებდა, მუდამ ფანჯარასთან იჯდა ჩაფიქრებული; უშველებელი ტორები კალთაში ეწყო. დედა დილიდან საღამომდე ფუსფუსებდა, ჟანა მას ეხმარებოდა. ქალიშვილი ისეთი პაწაწინა იყო, რომ, როცა იგი ქუჩაზე გადადიოდა, გრანს შიშისგან სუნთქვა ეკვროდა. მანქანები ამ დროს ვეებერთელა ეჩვენებოდა ვაჟს. ერთხელ, ჟანა აღტაცებით შეჩერდა საშობაოდ მორთულ მაღაზიის ვიტრინასთან, მერე გრანს შეხვდა და უთხრა: „რა ლამაზია!“ გრანმა მაჯაზე მოუჭირა ხელი, ასე გადაწყდა მათი დაქორწინება.

მერე რაც მოხდა, გრანის სიტყვით, ძალზე ჩვეულებრივი ამბავი იყო. ყველას ასე ემართება: დაქორწინდებიან, ცოტა კიდევ უყვართ ერთმანეთი, შრომობენ, იმდენს შრომობენ, რომ სიყვარული ავიწყდებათ. ჟანაც იძულებული შეიქნა, დაეწყო მუშაობა, რადგან კანტორის უფროსმა დანაპირები არ შეასრულა. აქ საჭირო იყო მცირეოდენი წარმოსახვის უნარი, რომ გაგეგოთ, რისი თქმა უნდოდა გრანს. დაღლილობამ თავისი გაიტანა, იგი მოეშვა, სულ უფრო და უფრო სიტყვაძუნწი გახდა, აღარ ეუბნებოდა თავის ახალგაზრდა ცოლს, მიყვარხარო. წარმოიდგინვთ ადამიანი, რომელიც დილიდან საღამომდე თავაუღებლად მუშაობს, სიღატაკე, გაცუდებული მომავალი, საღამოობით დუმილი მაგიდის გარშემო; ასეთ სამყაროში ვნებისთვის ადგილი არ მოიძევება. ალბათ ჟანა განიცდიდა ამას. მაგრამ მაინც არ ტოვებდა ქმარს: ხდება ხოლმე, დიდხანს იტანჯები და არ კი იცი. გავიდა წლები. ბოლოს, ქალი წავიდა. ცხადია, მარტო არ წასულა. „ძალიან მოყვარდი, მაგრამ დავიღალე... არ ვარ ბედნიერი, რომ მივდივარ, მაგრამ ცხოვრების თავიდან დაწყებისთვის სულაც არ არის საჭირო, ბედნიერი იყო.“ დაახლოებით ამას სწერდა. ჯოზეფ გრანმაც ბევრი ტანჯვა გამოიარა. მასაც შეეძლო თავიდან დაეწყო ყოველივე, როგორც შენიშნა რიემ, მაგრამ საქმე ისაა, რომ რწმენა აღარ ჰქონდა.

უბრალოდ რომ ვთქვათ, სულ ჟანაზე ფიქრობდა. სურდა, მიეწერა მისთვის წერილი, თავი ემართლებინა. „მაგრამ ეს ძნელია, – ამბობდა იგი, — უკვე დიდი ხანია, ამაზე ვფიქრობ. სანამ ერთმანეთი გვიყვარდა, ერთმანეთს უსიტყვოდ ვუგებდით. მაგრამ ადამიანებს მუდამ როდი უყვართ ვრთმანეთი. საჭირო წუთს უნდა მომენახა ის სიტყვები, რომლებიც დააკავებდა, მაგრამ ვერ შევძლი. თქვა და ხელი გადაისვა ულვაშებზე. რიე მდუმარედ შესცქეროდა მას.“

- მაპატიეთ, ექიმო, — უთხრა მოხუცმა, — მაგრამ უკეთ როგორ ვთქვა... თქვენი ნდობა მაქვს. თქვენთან შემიძლია ლაპარაკი. ჰოდა, ვღელავ კიდეც...

აშკარა გახლდათ, რომ ფიქრით გრანი ათასი ლიეთი იყო დაშორებული შავი ჭირისგან.

იმ საღამოს რიემ დეპეშა გაუგზავნა თავის ცოლს: აცნობებდა, ქალაქი დაკეტილია, მე კარგად ვარ, თავს მიხედე, შენზე ვფიქრობ.

ქალაქის დაკეტვიდან სამი კვირის შემდეგ რიეს საავადმყოფოსთან ახალგაზრდა კაცი დახვდა, რომელიც მას ელოდა.

— იმედი მაქვს, მიცანით, — უთხრა ახალგაზრდამ.

რიეს მოეჩვენა, რომ იცნობდა ამ კაცს, მაგრამ საიდან, ვერ გაეხსენებინა.

— მე ამ ამბებამდე მოგმართეთ და გთხოვეთ ცნობები არაბთა ცხოვრების პირობებზე. რემონ რამბერი მქვია.

· — ა! დიახ, – თქვა რიემ, — თქვენ ახლა რეპორტაჟისთვის საუცხოო მასალა გაქვთ.

რამბერი, ეტყობა, ნერვიულობდა. უთხრა, საქმე ეგ როდია, მე თქვენთან დახმარების სათხოვნელადა ვარ მოსულიო.

- ბოდიშს ვიხდი, — განაგრძო მან, - მაგრამ ამ ქალაქში არავის ვიცნობ, ჩემი გაზეთის კორესპონდენტი კი, საუბედუროდ, იდიოტია.

რიემ შესთავაზა, ცენტრში მდებარე დისპანსერამდე გამომყევით, იქ რაღაც განკარგულებე“ ბი უდა გავცეო. მერე დაუყვნენ ზანგების უბნის ვიწრო ქუჩებს. საღამო ახლოვდებოდა, მაგრამ ქალაქი, ასეთ დროს ოდესღაც ხმაურიანი რომ იყო, უცნაურად დაცარიელებული ჩანდა. საყვირის კანტიკუნტი ხმები, დაისის შუქის მოოქრულ ცაში რომ ადიოდა, მოწმობდა - სამხედროები ცდილობდნენ თავი; ისე მოეჩვენებინათ, თითქოსდა თავიანთ მოვალეობას ასრულებდნენ, სანამ აღმართ-აღმართ მიდიოდნენ, მავრიტანული სტილით ნაგებ, ცისფრად, ყვითლად და იისფრად შეფეთქილ სახლებს შორის, რამბერი მეტად აღელვებული ლაპარაკობდა. ცოლი პარიზში დაეტოვებინა. მართალი რომ ითქვას, დაქორწინებულები არც იყვნენ, მაგრამ ამას რა მნიშვნელობა ჰქონდა. ქალაქის დახურვისთანავე უდეპეშა. თავდა“ პირველად იფიქრა, ეს დროებითი ამბავიაო და შეეცადა, როგორმე მიწერ-მოწერის საქმე მოეგვარებინა. მაგრამ ორანელმა კოლეგებმა პირდაპირ უთხრეს, ვერაფრით დაგეხმარებითო, ფოსტიდანაც უარით გამოისტუმრეს, პრეფექტურაში კი ერთ-ერთმა მოხელემ პირში დასცინა. ბოლოს, ამდენი დავიდარაბის შემდეგ მარტო იმას მიაღწია, რომ ორი საათის რიგში დგომის მერე დეპეშა გაუგზავნა ცოლს: „ყველაფერი რიგზეა. ნახვამდის.“

მაგრამ მეორე დილით, როდესაც დგებოდა, უცაბედად ფიქრმა გაუელვა, რომ კაციშვილმა არ იცოდა რამდენ ხანს გასტანდა ეს ამბავი. ამიტომაც გამგზავრება გადაწყვიტა. რაკი სარეკომენდაციო წერილი ჰქონდა (ჟურნალისტები მაინც სარგებლობენ რაღაც უპირატესობებით), პრეფექტურის კანცელარიის უფროსთან შესვლა მოახერხა. უთხრა: არავითარი კავშირი არ მაქვს ორანთან, აქ არაფერი მესაქმება, თქვენთან შემთხვევით ვარ მოხვედრილი და სამართლიანობა მოითხოვს, წასვლის ნება დამრთოთ, თუნდაც გარეთ გასვლის შემდეგ კარანტინი მომახდევინონო. კანცელარიის უფროსმა მიუგო, ძალიან კარგად მესმის თქვენი, მაგრამ გამონაკლისს ვერ გავაკეთებ, თუმც კი შევეცდები, მაგრამ მდგომარეობა მეტად სერიოზულია და გადაწყვეტით ვერაფერს გეტყვითო.

– კი მაგრამ, — უთხრა რამბერმა, - მე ხომ უცხო: ვარ ამ ქალაქში.

– რა თქმა უნდა, მაგრამ მაინც იმის იმედი ვიქონიოთ, რომ ეპიდემია დიდხანს არ გასტანს.

რამბერი რომ ენუგეშებინა, ექიმმა თქვა: ახ– ლა ორანში უამრავ საინტერესო მასალას იპოვით რეპორტაჟისთვის, თანაც არ არსებობს მოვლენა, კარგად თუ დააკვირდი, თავისი

დადებითი მხა– რე არ ჰქონდესო. რამბერმა მხრები აიჩეჩა. ქალაქის ცენტრს უახლოვდებოდნენ.

— ეს სისულელეა, ხომ გესმით, ექიმო. მე იმისთვის არ გავჩენილვარ ამქვეყნად, რომ რეპორტაჟები ვწერო. მაგრამ, შესაძლოა, იმისთვის კი ვიყო გაჩენილი, რომ ქალი მიყვარდეს. განა ეს ბუნებრივი არ არის?

რიემ თქვა, ეგ აზრი, როგორც ჩანს, გონივრულიაო. და ქალაქგარეთ, არავინ შეხვედრიათ მოლიშარი. რიემ გაიფიქრა, ეს დღეს გამოქვეყნებული ცნობების ბრალია. ოცდაოთხი საათის შემდეგ ჩვენს თანამოქალაქეებს ისევ მიეცემათ იმედი, ჯერ კი გონებაში დღევანდელი ციფრები უტრიალებთო.

— საქმე ისაა, - უცებ თქვა რამბერმა, - რომ დიდი ხანი არ არის, რაც ერთმანეთს შევხვდით და ძალიან შევეთვისეთ.

რიე დუმდა.

— ვხედავ, თავი მოგაბეზრეთ, – განაგრძო რამბერმა, - მე მხოლოდ ის მინდოდა, მეკითხა თქვენთვის, ხომ ვერ დამიწერდით ცნობას, სადაც აღნიშნული იქნებოდა, რომ მე არ მჭირს წყეული სენი. ვფიქრობ, ეს ცნობა გამომადგება.

რიემ თავი დაუქნია, მერე ფრთხილად წამოაყენა პატარა ბიჭი, რომელიც მოულოდნელად დაეჯახა და ფეხებში ჩაუვარდა. ასე განაგრძეს გზა და საჭურვლის მოედანს მიაღწიეს. მტვრისგან განაცრისფრებული ფიკუსისა და პალმის რტოები უძრავად ეკიდნენ ასევე მტვრიანი და ჭუჭყიანი რესპუბლიკის ძეგლის ირგვლივ. ისინი ძეგლთან შეჩერდნენ. რიემ ჯერ ერთი ფეხი დაჰკრა მიწას, მერე მეორე, რომ მოთეთრო მტვერი ჩამოეფერთხა, მერე რამბერს შეხედა. გაუპარსავი იყო, ფეტრის ქუდი ოდნავ უკან გადაეწია, ჰალსტუხის ქვეშ პერანგის ღილი გახსნოდა, სახეზე წყენა ეზერა, ხოლო თვალებში სიჯიუტე ჩაბუდებოდა.

— დარწმუნებული ბრძანდებოდეთ, რომ მესმის თქვენი, — უთხრა ბოლოს რიემ, - მაგრამ თქვენი მსჯელობა არ არის სწორი. მე ვერ დაგიწერთ ცნობას, რაკი, ფაქტიურად, არ ვიცი, გჭირთ თუ არა ეს სენი. და, რომც არ გჭირდეთ, იმ შემთხვევაშიც კი იმის თავდები ვერ ვიქნები, რომ, იმ წამიდან, როდესაც ჩემი კაბინეტიდან გახვალთ იმ წამამდე, სანამ პრეფექტურაში შეხვალთ, ინფექცია არ შეგეყრებათ, და თუნდაც...

- თუნდაც? – ჩაეკითხა რამბერი. – თუნდაც მე მოგცეთ ცნობა, მაინც არაფერში გამოგადგებათ.

- რატომ? - იმიტომ, რომ ამ ქალაქში ათასობით კაცია თქვენს დღეში და ქალაქიდან მათი გაშვება შეუძლებელია.

— კი მაგრამ, თუ მათ შავი ჭირი არ სჭირთ? - ეს არ კმარა. სულელური მდგომარეობაა, კარგად მესამის, მაგრამ მაინც ყველას გვეხება. თავი არ უნდა მოვიტყუოთ.

— მე რომ აქაური არ ვარ? – ამიერიდან, სამწუხაროდ, თქვენც აქაური იქნებით, როგორც ყველანი.

რამბერი გაცხარდა:

— კაცთმოყვარეობის ამბავია, გეფიცებით. თქვენ უთუოდ ვერც წარმოგიდგენიათ, რას ნიშნავს ასეთი განშორება ორი ადამიანისთვის, რომლებიც ასე არიან ერთმანეთთან შეთვისებულნი.

რიემ მაშინვე არ უპასუხა. მერე თქვა: ვფიქრობ, წარმომიდგენიაო, და დასძინა, მთელი არსებით მინდა, რომ შეეყაროთ თქვენს ცოლს, რომ ყველა, ვისაც ერთმანეთი უყვარს, შეერთდეს, მაგრამ არსებობს დეკრეტები და კანონები, არსებობს შავი ჭირი, მე კი ვალად მადევს, ჩემს საქმეს არ ვუღალატოო.

და ქალაქგარეთ, არავინ შეხვედრიათ მოლიშარი. რიემ გაიფიქრა, ეს დღეს გამოქვეყნებული ცნობების ბრალია. ოცდაოთხი საათის შემდეგ ჩვენს თანამოქალაქეებს ისევ მიეცემათ იმედი, ჯერ კი გონებაში დღევანდელი ციფრები უტრიალებთო.

— საქმე ისაა, - უცებ თქვა რამბერმა, - რომ დიდი ხანი არ არის, რაც ერთმანეთს შევხვდით და ძალიან შევე თვისეთ.

რიე დუმდა. — ვხედავ, თავი მოგაბეზრეთ, – განაგრძო რამბერმა, - მე მხოლოდ ის მინდოდა, მეკითხა თქვენთვის, ხომ ვერ დამიწერდით ცნობას, სადაც აღნიშნული იქნებოდა, რომ მე არ მჭირს წყეული სენი. ვფიქრობ, ეს ცნობა გამომადგება.

რიემ თავი დაუქნია, მერე ფრთხილად წამოაყენა პატარა ბიჭი, რომელიც მოულოდნელად დაჭჯახა და ფეხებში ჩაუვარდა. ასე განაგრძეს გზა და საჭურვლის მოედანს მიაღწიეს. მტვრისგან განაცრისფრებული ფიკუსისა და პალმის რტოები უძრავად ეკიდნენ ასევე მტვრიანი და ჭუჭყიანი რესპუბლიკის ძეგლის ირგვლივ. ისინი ძეგლთან შეჩერდნენ. რიემ ჯერ ერთი ფეხი დაჰკრა მიწას, მერე მეორე, რომ მოთეთრო მტვერი ჩამოეფერთხა, მერე რამბერს შეხედა. გაუპარსავი იყო, ფეტრის ქუდი ოდნავ უკან გადაეწია, ჰალსტუხის ქვეშ პერანგის ღილი გახსნოდა, სახეზე წყენა ეზერა, ხოლო თვალებში სიჯიუტე ჩაბუდებოდა. — დარწმუნებული ბრძანდებოდეთ, რომ მესმის თქვენი, — უთხრა ბოლოს რიემ, - მაგრამ თქვენი მსჯელობა არ არის სწორი. მე ვერ დაგიწერთ ცნობას, რაკი, ფაქტიურად, არ ვიცი, გჭირთ თუ არა ეს სენი. და, რომც არ გჭირდეთ, იმ შემთხვევაშიც კი იმის თავდები ვერ ვიქნები, რომ, იმ წამიდან, როდესაც ჩემი კაბინეტიდან გახვალთ იმ წამამდე, სანამ პრეფექტურაში შეხვალთ, ინფექცია არ შეგეყრებათ, და თუნდაც...

- თუნდაც? – ჩაეკითხა რამბერი. – თუნდაც მე მოგცეთ ცნობა, მაინც არაფერში გამოგადგებათ.

- რატომ? - იმიტომ, რომ ამ ქალაქში ათასობით კაცია თქვენს დღეში და ქალაქიდან მათი გაშვება შეუძლებელია.

— კი მაგრამ, თუ მათ შავი ჭირი არ სჭირთ? - ეს არ კმარა. სულელური მდგომარეობაა, კარგად მესამის, მაგრამ მაინც ყველას გვეხება. თავი არ უნდა მოვიტყუოთ.

— მე რომ აქაური არ ვარ? – ამიერიდან, სამწუხაროდ, თქვენც აქაური იქნებით, როგორც ყველანი.

რამბერი გაცხარდა: — კაცთმოყვარეობის ამბავია, გეფიცებით. თქვენ უთუოდ ვერც წარმოგიდგენიათ, რას ნიშნავს ასეთი განშორება ორი ადამიანისთვის, რომლებიც ასე არიან ერთმანეთთან შეთვისებულნი.

რიემ მაშინვე არ უპასუხა. მერე თქვა: ვფიქრობ, წარმომიდგენიაო, და დასძინა, მთელი არსებით მინდა, რომ შეეყაროთ თქვენს ცოლს, რომ ყველა, ვისაც ერთმანეთი უყვარს, შეერთდეს, მაგრამ არსებობს დეკრეტები და კანონები, არსებობს შავი ჭირი, მე კი ვალად მადევს, ჩემს საქმეს არ ვუღალატოო.

— არა, — მწარედ უთხრა რამბერმა, – თქვენ არ შეგიძლიათ გამიგოთ. თქვენ ლაპარაკობთ გონების ენით, თქვენ აბსტრაქციის ტყვეობაში ხართ. რიემ ახედა რესპუბლიკის მეგლს და თქვა, არ ვიცი გონების ენით ვლაპარაკობ თუ არა, მაგრამ აუცილებლობის ენით ვლაპარაკობ, ეს კი მუდამ ერთი და იგივე როდიაო. ჟურნალისტმა ჰალსტუხი გაისწორა:

- მაშ, ეს იმას ნიშნავს, რომ სხვა გზა ვეძებიო? სულ ერთია, - განაგრძო მან ცოტა გამომწვევად, – მე მაინც წავალ ქალაქიდან.

ექიმმა უთხრა, მესმის თქვენი, მაგრამ ეგ ამბავი მე აღარ მეხებაო.

— როგორ არა, გეხებათ, — მოულოდნელად იფეთქა რამბერმა, - მე თქვენ იმიტომ მოგმართეთ, რომ მიამბეს, თქვენ ძალიან ცდილხართ გაგეტარებინათ მკაცრი ზომები. ჰოდა, ვიფიქრე, იქნებ, გამონაკლისის სახით, ერთხელ მაინც დაარღვიოს დადგენილება, რომელიც მისი დიდი მონდომების წყალობით მიიღო-მეთქი ქალაქის მმართველობამ. მაგრამ, ეტყობა, თქვენთვის სულ ერთია ყველაფერი. თქვენ არავისზე არ გიფიქრიათ, არ გაგხსენებიათ ისინი, ვინც ერთმანეთსაა მოშორებული.

რიემ აღიარა, ერთი მხრივ, ეს მართალიაო. მას არ სურდა, გაეწია ამისთვის ანგარიში.

— ა! მესმის, - განაგრძობდა რამბერი, — ახლა მოიმიზეზებთ, საზოგადოების კეთილდღეობას ვემსახურებიო. მაგრამ საზოგადოების კეთილდღეობა ხომ თითოეული ადამიანის ბედნიერებას გულისხმობს.

— ესეცაა, მაგრამ ბედნიერვბის გარდა ხომ სხვა რამეც არსებობს, — მიუგო ექიმმა, რომელმაც თითქოს ჩამოიბერტყა უწინდელი დაბნეულობა, — ასე ხელაღებით არ უნდა განსაჯოთ.

ცდებით იმაშიც, რომ ჯავრობთ. თუ თქვენ შეძლებთ აქაურობას თავი დააღწიოთ, უზომოდ ბედნიერი ვიქნები. უბრალოდ, არსებობს ისეთი რამეები, რასაც ჩემი სამსახური მიკრძალავს.

რამბერმა მოუთმენლად გააქნია თავი: – დიახ, ტყუილად ვჯავრობ, თანაც საკმაო დრო წაგართვით.

რიემ სთხოვა, შაცნობეთ ხოლმე, რას მოიმოქმედებთ და ნუ დამემდურებით. უთუოდ არსე“ ბობს საქმის რაღაც მხარე, რომელშიც მე და თქვენ შეგვიძლია ერთმანეთს გავუგოთო. რამბერი შეცბუნებული ჩანდა.

- მე მჯერა ეს, ~ თქვა მან მცირე ხნის დუმილის შემდეგ, — დიახ, მე მჯერა ეს ჩემდაუნებურად, მიუხედავად ყოველივე იმისა, რაც მითხარით.

იგი შეყოყმანდა: — მაგრამ საქციელს ვერ მოგიწონებთ. მერე შუბლზე ჩამოიფხატა თავისი ფეტრის ქუდი და სწრაფი ნაბიჯით გასცილდა იქაურობას. რიემ დაინახა, რომ იგი სასტუმროში შევიდა, სადაც ჟან ტარუ ცხოვრობდა.

ახლა ექიმმაც გააქნია თავი. ჟურნალისტი მართალი იყო, ასე მოუთმენლად რომ მიისწრაფოდა ბედნიერებისკენ. მაგრამ განა მაშინ მართალი იყო, როცა მას სდებდა ბრალს? „თქვენ აბსტრაქციის ტყვეობაში იმყოფებით“. ნუთუ მართლა აბსტრაქცია იყო ეს დღეები, თავის საავადმყოფოში რომ ატარებდა, საავადმყოფოში, სადაც შავი ჭირი მუსრავდა ადამიანებს და კვირაში საშუალოდ ხუთასამდე კაცს იწირავდა? დიახ, უბედურებას რა– ღაც ეცხო აბსტრაქციისა და ირეალურისა. მაგრამ როდესაც აბსტრაქცია გაკლავთ, უნდა ეურჩოთ მას.

რიემ მხოლოდ ის იცოდა, რომ ეს არც ისე იოლია. არც დამხმარე საავადმყოფოს ხელმძღვანელობა იყო იოლი (ასეთი დამხმარე სააავადმყოფო, ამჟამად სამი იყო), მას რომ დაევალა. ერთ-ერთ ოთახში, ექიმის კაბინეტის გვერდით, მან მიმღები პუნქტი მოაწყო. იმ ოთახში იატაკი აყარეს და ორმო ამოთხარეს. შიგ სადეზინფექციო წყლის ტბა იდგა, ხოლო შუაგულში აგურით ნაგები პატარა კუნძული იყო. სნეულს ამ კუნძლზე აწვენდნენ, სწრაფად ხდიდნენ ტანთ და მის ტანსაცმელს წყალში ყრიდნენ. დაბანილი, გამშრალებული, ლაზარეთის ხორკლიანი პერანგით შემოსილი ავადმყოფი რიეს ხელში გადადიოდა, შემდეგ კი რომელიმე პალატაში აწვენდნენ. იძულებულები იყვნენ სკოლის შიდა ეზოები გამოეყენებინათ, რადგან საავადმყოფოებში უკვე ხუთასი საწოლი იდგა და თითქმის ყველა დაკავებული იყო. დილის შემოვლის შემდეგ, რომელი საც თვითონ ხელმძღვანელობდა, მას შემდეგ, რაც ავადმყოფებს შრატს გაუკეთებდნენ და ბუბონებს გაუჭრიდნენ, რიე კვლავ ამოწმებდა სტატისტიკურ მონაცემებს, ხოლო ნაშუადღევს ისევ ჩამოივლიდა პალატებს. ბოლოს, საღამოთი, თავის ავადმყოფებს მიაკითხავდა სახლში და გვიან ღამითღა ბრუნდებოდა შინ. წინა ღამეს დედამ ცოლისგან გამოგზავნილი დეპეშა რომ გაუწოდა, შენიშნა, შვილს ხელები უკანკალებდა.

— მართალია, — აღიარა რიემ, – ხელები მიკანკალებს. მაგრამ ეს ნერვების ბრალია, უნდა მოვერიო თავს.

იგი ღონიერი და ამტანი იყო. არსებითად, ჯერ არც დაღლილი ეთქმოდა. მაგრამ ავადმყოფებთან მისვლა, სიმართლე თუ გნებავთ, მისთვის აუტანელი ხდებოდა. ეპიდემიური დიაგნოზის დასმა ნიშნავდა, რომ ავადმყოფი სწრაფად უნდა წაეყვანათ. მაშინ მართლაც იწყებოდა აბსტრაქცია და სიძნელე, ვინაიდან სნეულის ოჯახმა იცოდა, რომ თავის სისხლსა და ხორცს ან განკურნებულს იხილავდა ან მკვდარს. „შეგვიბრალეთ, ექიმო!" — ეუბნებოდა ქ-ნი ლორე, ტარუს სასტუმროში მომუშავე დამლაგებლის დედა. მაგრამ რას ნიშნავდა შებრალება? ცხადია, რიეს ჰქონდა მათი სიბრალული, მაგრამ ეს არავის არაფერს მატებდა. იძულებული იყო, დაერეკა ტელეფონით. რამდენიმე წუთში სასწრაფო მანქანის საყვირის ხმა გაისმოდა. თავდაპირველად მეზობლები ფანჯრებს აღებდნენ და ქუჩაში იხედებოდნენ. მერე და მერე კი პირიქით, საჩქაროდ ხურავდნენ დარაბებს. აი, მაშინ იწყებოდა ბრძოლა, ცრემლები, დარწმუნება, ერთი სიტყვით, აბსტრაქცია. სიცხითა და შიშით გახურებულ ოთახებში სიგიჟის სცენები თამაშდებოდა. მაგრამ ავადმყოფი მაინც მიჰყავდათ და რივსაც შეეძლო წასვლა.

პირველ დღეებში რივ სასწრაფო დახმარების მანქანის მოსვლას როდი ელოდებოდა – შეატყობინებდა თუ არა ტელეფონით, მაშინვე სხვა ავადმყოფთან მიიჩქაროდა. მაგრამ როგორც კი წავიდოდა, ავადმყოფის ახლობლები მაშინვე კარებს რაზავდნენ და შავ ჭირთან პირისპირ დარჩენას ამჯობინებდნენ განშორებას, რომელსაც, უკვე იცოდნენ, რა მოჰყვებოდა. საჭირო ხდებოდა ყვირილი, ბრძანება, პოლიციისა და, მოგვიანებით, სამხედროების გამოძახებაც კი. ერთი სიტყვით, ავადმყოფის ივრიშით აღება. პირველი კვირების განმავლობაში რიე იძულებული იყო სასწრაფო დახმარების მოსვლამდე დარჩენილიყო ავადმყოფთან.მომდევნო პერიოდში კი, როდესაც სასწრაფოს ექიმს უკვე მოხალისე სანიტარ-ინსპექტორს აყოლებდნენ, რიეს შეეძლო ერთი ავადმყოფიდან დაუყოვნებლივ მეორესთან გადასვლა. დასაწ" ყისში ყველა საღამო იმ საღამოს ჰგავდა, როდესაც ქ-ნი ლორეს სანახავად მივიდა მარაოებითა და ხელოვნური ყვავილებით მორთულ პატარა ბინაში. ქ-ნი ლორეს დედა ნაძალადევი ღიმილით შეეგება:

— იმედი მაქვს, ეს ის ხურვება არ არის, ექიმო, რომელზედაც ყველა ლაპარაკობს.

მან კი საბანი გადახადა ავადმყოფს, პერანგი აუწია და დუმილით დააცქერდა წითელი ლაქებით დაფარულ მუცელსა და ბარძაყებს, გასიებულ ჯირკვლებს. დედამაც დახედა თავისი ქალიშვილის სხეულს და ყვირილი აღმოხდა, სწორედ ასე გოდებდნენ დედები ყოველ საღამოს, უაზროდ რომ დაშტერებოდნენ თავიანთი შვილების გაშიშვლე“ ბულ, სიკვდილით დაღდასმულ მუცლებს. ყოველ საღამოს რიეს ხელებს ვიღაცის ხელები ებღაუჭებოდა, ცრემლებს ფუჭი ხვეწნა-მუდარა ცვლიდა, ყოველ საღამოს სასწრაფო დახმარების საყვირის ხმას ვგებებოდნენ ისტერიკული ტირილით, რომელიც ისეთივე ამაო იყო, როგორც ყოველგვარი მწუხარება. მსგავსი საღამოები ისე წაეწყო ერთიმეორეს, რომ რიე სხვას არაფერს ელოდა, გარდა ასეთი სცენების უსასრულოდ გრძელი რიგისა. დიახ, შავი ჭირი ისევე, როგორც აბსტრაქცია, მონოტონურია. იქნებ მხოლოდ ერთი რამ შეიცვალა და ის ერთი თვით რიე გახლდათ. მან ეს იმ საღამოს იგრძნო, რესპუბლიკის ძეგლთან რომ იდგა. მაშინ იგრძნო, თუ რა მძიმე გულგრილობამ დარია ხელი, როცა სასტუმროს კარს მისაჩერებოდა, რომლის უკანაც რამბერი გაუჩინარდა.

ამ დამქანცავი კვირების მიწურულს, როცა დაბინდებისას ხალხი ქუჩაში გამოეფინებოდა და უაზროდ ხეტიალს იწყებდა, რიე ანაზდად მიხვდა, რომ აღარ სჭირდებოდა სიბრალულისგან თავის დაცვა. სიბრალული გღლით, როდესაც იგი არაფრის მაქნისია... და ამ ქანცგამცლელი დღეების შემდეგ ექიმმა პირველად იგრძნო შვება, როცა მიხვდა, რომ მისი გული ნელ-ნელა საკუთარ არსებობაში იკეტებოდა. იცოდა, რომ ამიერიდან საქმე გაუადვილდებოდა. ამიტომაც ხარობდა, როცა დედამისი, ღამის ორ საათზე ფეხზე რომ უხვდებოდა შინ დაბრუნებულს, წუხდა, ჩემtა შვილს უაზრო გამოხედვა აქვსო, იგი სწორედ იმაზე ნაღვლობდა, რასაც რიესთვის ერთადერთი შვება მოჰქონდა. აბსტრაქციას რომ ეომო, რაღაც საერთო უნდა გქონდეს მასთან. მაგრამ როგორ შთააგონოს ეს რამბერს? რამბერისთვის აბსტრაქცია წარმოადგენდა ყოველივე იმას, რაც გზას უღობავდა მის ბედნიერებას. და რიე გულწრფელად აღიარებდა, რომ ჟურნალისტი ერთგვარად მართალი იყო. მაგრამ მან ისიც იცოდა, რომ ზოგჯერ აბსტრაქცია ბედნიერებაზე ძლიერია. და მაშინ უსათუოდ უნდა გაუწიო მას ანგარიში. მხოლოდ მაშინ. ალბათ ეს დაემართა რამბერსაც, მაგრამ ექიმმა ეს მოგვიანებით გაიგო, მაშინ, როცა ჟურნალისტმა გული გადაუშალა. ამგვარად, რიეს შეეძლო, ახალი პოზიციიდან მიედევნებინა თვალი თითოეული ადამიანის ბედნიერებასა და შავი ჭირის აბსტრაქციას შორის გამართული სასტიკი ბრძოლისთვის, რაც ამ ხანგრძლივი დროის განმავლობაში ჩვენი ქალაქის ცხოვრების აზრს შეადგენდა.

მაგრამ იქ, სადაც ერთნი ხედავდნენ აბსტრაქციას, სხვები ჭეშმარიტებას ხედავდნენ. ჟამიანობის პირველი თვის მიწურული ხალხს ჩაამწარა ეპიდემიის აშკარა ზრდამ და მამა პანელუს აგზნებულმა ქადაგებამ, პანელუ ის იეზუიტი გახლდათ, დასნეულებულ მოხუც მიშელს რომ შეხვდა ქუჩაში და სახლამდე მიაცილა. იგი უკვე საკმაოდ ცნობილი იყო ორანის „გეოგრაფიულ ბიულეტენში“ მუდმივი თანამშრომლობის წყალობით. მისი ეპიგრაფიკული შრომები დიდი აღიარებით სარგებლობდა. მაგრამ მან ფართო აუდიტორია შეიძინა არა როგორც მეცნიერ-სპეციალისტმა, არამედ ქადაგებებით თანამედროვე ადამიანის ინდივიდუალიზმზე. მამა პანელუ გამოდიოდა მომcnხოვნი ქრისტიანობის მოქადაგედ, თანაბრად შორს რომ იდგა დღევანდელთა თავაშვებულობitაა და გასული საუკუნეების ობსკურანტიზმისგან. რაკი შემთხვევა ჩაუვარდა ხელთ, პირში მიახალა მწარე სიმართლე თავის მსმენელებს.

ამ თვის მიწურულს ქალაქის საეკლესიო ხელისუფალთ გადაწყვიტეს, შავი ჭირის წინააღმდეგ საკუთარი ძალებით ებრძოლათ და ერთობლივი ლოცვის კვირეული მოეწყოთ.

ღვთისმოსაობის ეს საჯარო გამოვლინება უნდა დამთავრებულიყო კვირა დღეს საზეიმო მესით, ჭირიანთა მფარველის, წმინდა როკის სადიდებლად. ამასთან დაკავშირებით მამა პანვლუს სთხოვეს სიტყვით გამოსვლა. ეს უკანასკნელი მთელი ორი კვი" რით მოსაწყდა თავის გამოკვლევებს ნეტარ ავგუსტინესა და აფრიკის ეკლესიაზე, რომელთაც მას საპატიო ადგილი დაუმკვიდრეს იეზუიტთა ორდენში. მგზნებარე ბუნების პატრონმა გაბედულად იტვირთა მასზე დაკისრებული ამოცანა. დიდი ხნით ადრე, ვიდრე მამა პანელუ იქადაგებ" და, ქალაქში უკვე ლაპარაკობდნენ ამ ქადაგება" ზე და იგი თავისებურად მნიშვნელოვან თარიღად აღიბეჭდა ამ პერიოდის ისტორიაში.

ლოცვის კვირეულმა დიდძალი ხალხი მიიზიდა. არ კი იფიქროთ, თითქოს ორანის მკვიდრნი ჩვეულებრივ დროს განსაკუთრებულად ღვთისმოსავნი იყვნენ. კვირა დილას, მაგალითად, ზღვაში ბანაობა სერიოზულ მეტოქეობას უწევდა მესას. ვერც იმას ვიტყვით, ერთბაშად მოიქცნენ და სხივი ნათლისა მოეფინათო. მაგრამ ერთი მხრივ, ქალაქი დაიხურა, ნავსადგურში სიარული მოეშალათ, ბანაობა აიკრძალა, ხოლო მეორე მხრივ, ახლა გონება ისე ჰქონდათ მიმართული, მართალია, სულის სიღრმეში არ სცნობდნენ თავს დატეხილ მოულოდნელ ამბებს, მაინც გრძნობდნენ, რაღაც შეიცვალაო. თუმცა ბევრი ჯერ კიდევ იმედოვნებდა, ეპიდემია შეჩერდება და ჩვენ-ჩვენი ოჯახებით გადავრჩებითო. მაშასადამე, ჯერ არავის წინაშე არ გრძნობდნენ თავს ვალდებულად. მათთვის შავი ჭირი იყო აბეზარი სტუმარი, რომელიც ერთ მშვენიერ დღეს ისევე უნდა წასულიყო, როგორც მოვიდა. დაშინებულები იყვნენ, მაგრამ არა სასომიხდილნი, რადგან ჯერ კიდევ არ დამდგარიყო ჟამი, როდესაც შავი ჭირი თავიანთი არსებობის განუყრელ ფორმად წარმოუდგებოდათ და დაავიწყებდათ იმ ცხოვრებას, მის მობრძანებამდე რომ ჰქონდათ. ერთი სიტყვით, მოლოდინში იყვნენ. რელიგიის, ისევე, როგორც მრავალი სხვა პრობლემის შესაფასებლად შავმა ჭირმა მათ უჩვეულოდ წარუმართა გონება, რომელიც თანაბარი მანძილით იყო დაშორებული როგორც გულგრილობისგან, ასევე ვნებისგან, და რომლის განსაზღვრაც, საკმაოდ კარგად შეიძლება სიტყვით „ობიექტურობა". უმრავლესობას იმათგან, ვინც თვალი ადევნა ლოცვის კვირეულს, შეეძლო გაეზიარებინა სიტყვები, ერთ-ერთმა მორწმუნემ ექიმ რიესთან რომ თქვა: ეს, სხვა თუ არაფერი, ზიანს მაინც არ მოგვიტანსო. თვით ტარუმაც კი ჩაწერა თავის დღიურში, ასეთ ვითარებაში ჩინელები დოლს უკრავენ შავი ჭირის გენიის დასაშოშმინებლად, თან შენიშნავდა, თუმცა შეუძლებელი გახ– ლავთ: იმის დადგენა, დოლია უფრო ქმედითი, თუ პროფილაქტიკის ზომებიო, და იქვე დასძენდა, საკითხის გადასაჭრელად საჭირო იქნებოდა, გვქო&ოდა ცნობები შავი ჭირის გენიის არსებობის შესახებ და რაკი მსგავსი არაფერი მოგვეპოვება, ჩვენი უცოდინარობა წინასწარ აცლის საფუძველს ყოველგვარ თვალსაზრისსო.

ასეა თუ ისე, ჩვენი კათედრალური ტაძარი მთელი კვირის განმავლობაში თითქმის სავსე იყო მლოცველებით. პირველ დღეს ორანელთა უმე– ტესობა ტაძრის კარიბჭის წინ პალმებისა და ბროწეულის ხეთა ჩრდილში ამჯობინებდა ჯდომას და იქ ისმენდა გალობასა და ლოცვას — ტაძრიდან ტალღებად მონადენი ხმები ქუჩამდეც კი აღწევდა. მერე, თანდათანობით, ერთიმეორის მაგალითს მიჰბაძეს, ტაძარში შესვლა გაბედეს და თავიანთი მორიდებული ხმა მლოცველთა ხმებს შეუერთეს. კვირა დღეს უკვე დიდძალმა ხალხმა შეავსო ჩეფი, მიაღწია სტოვამდე და კიბეებზეც ტე– ვა არ იყო. წინა დღეს ცა მოიქუფრა, კოკისპირული წვიმა წამოვიდა. გარეთ მდგომთ ქოლგები გაშალეს, ტაძარში საკმევლისა და სველი ქსოვილის სუნი ტრიალებდა, როდესაც მამა პანელუ ავიდა კათედრაზე.

საშუალო ტანისა იყო, მაგრამ ჩაფსკვნილი. როდესაც კათედრის კიდეს დაეყრდნო და თავისი მსხვილი ხელებით ჩააფრინდა, მლოცველებმა მხოლოდ რაღაც მოუქნელი, შავი მასა დაინახეს, ცოტა უფრო ზემოთ ორი წითელი ლოყა, ლოყებს ზემოთ კი ფოლადისჩარჩოიანი სათვალე. ბერს ძლიერი, მგზნებარე ხმა ჰქონდა, რომელიც შორს გაისმოდა და როდესაც დამსწრეთ შეუტია პირველივე მხურვალე და მკაფიო ფრაზით: „ძმებო, უბედურება გეწვიათ, თქვენ ეს დაიმსახურეთ, ძმებო!" - ხალხს მღელვარების ტალღამ გადაურბინა სტოვამდე.

მომდევნო სიტყვები ლოგიკურად თითქოს არ უთანხმდებოდა ამ პათეტიკურ შესავალს. მხოლოდ შუა ქადაგებაში მიხვდნენ ჩვენი თანამოქალაქეები, რომ მამა პანელუმ მოქნილი ორატორული ხერხით პირველსავე ფრაზაში ჩადო თავისი ქადაგების მთავარი იდეა, თითქოს სილა გააწნათო. უშუალოდ ამ ფრაზის შემდეგ მან მოიყვანა „გამოსვლათას" ტექსტი, სადაც ლაპარაკია ეგვიპტეში ჟამიანობაზე და დასძინა: „აქ ისტორიაში ეს უბედურება პირველად მოგვევლინა მისთვის, რათა ღვთის მგმობელი დაესაჯა. ფარაონი ეურჩებოდა უფლის ნება-სურვილს და შავმა ჭირმა იგი მუხლებზე დააჩოქა. იმ უხსოვარი დროიდან ღვთის რისხვა აშოშმინებდა ურჩთა და ბრმათა. კარგად დაუფიქრდით ამას და მუხლი მოჯზდრიკეთ!"

წვიმამ კიდევ უფრო დაუშვა გარეთ და ეს უკა– ნასკნელი ფრაზა, წარმოთქმული სრულ სიჩუმეში, რომელსაც უფრო საცნაურს ხდიდა ვიტრაჟზე კოკისპირული წვიმის შხაპაშხუპი, ისე გვარიანად ახმიანდა, რომ რამდენიმე მსმენელი წამიერი ყოყმანის შემდეგ უღონოდ დაეშვა მუხლებზე. სხვებმა გაიფიქრეს, მაფ» მაგალითს უნდა მივბაძოთო და ერთიმეორის მიყოლებით სიჩუმეში, რომელსაც დროდადრო სკამის ჭრიალი, თუ არღვევდა, მთელმა მრევლმა მუხლი მოიყარა. მაშინ პანელუ გასწოდა, ღრმად ჩაისუნთქა და სულ უფრო და უფრო მკაფიო კილოთი განაგრძო: „თუკი დღეს შავი ჭირი გეწვიათ, ეს იმას ნიშნავს, რომ დადგა ჟამი დაფიქრებისა. მართალთ მისი არ უნდა ეშინოდეთ, მაგრამ ბოროტს დიახაც რომ შიში და ძრწოლა მართებს. სამყაროს ვეებერთელა კალოზე ულმობელი კევრი მანამდე ლეწავს თავთავს, სანამ ბზე მარცვლისგან განიყოფება. ბზე მეტი იქნება, ვიდრე მარცვალი, მრავალნი წვეულნი და მცირედნი რჩეულნი", მაგრამ ეს უბედურება ღმერთს არ უნებებია. მეტად დიდხანს იყო ბოროტებასთან წილნაყარი სამყარო, მეტად დიდხანს ჰქონდა ღვთის მოწყალების იმედი. საკმარისი იყო, მოგენანიებინა ცოდვები და ყველაფერი ნებადართული ხდებოდა. მონანიებაში კი ყველა მარჯვეა. მაგრამ მოვა დრო და თითოეულ ჩვენგანს მოეკითხება. მანამდე კი უფრო იოლია ღვთის მოწყალების იმედით ცხოვრება, აქაოდა ყველაფერი მოგვარდებაო. ჰოდა, ეს არ შვიძლებოდა დიდხანს გაგრძელებულიყო! უფალმა, რომელიც ამდენი ხნის განმავლობაში ამ ქალაქის მკვიდრთ მოწყალების თვალით უმზერდა, ლოდინისგან დაქანცულმა, მარადიულ იმედში გაცრუებულმა, ჩვენზე ხელი აიღო. ღვთის ნათელს მოკლებული ამიერიდან დიდხანს ვიქნებით ჟამიანობის წყვდიადში!"

დარბაზში ვიღაცამ დაიფრთხვინა, თითქოს ცხენი ლაგმის აწყვეტას ლამობსო. ხანმოკლე პაუზის შემდეგ პანელუმ უფრო დაბალი ხმით განაგრძო: „ოქროს ლეგენდაში" ვკითხულობთ, რომ უმბერტო ლომბარდიელის მეფობაში, იტალიას თავს დაატყდა ისეთი შავი ჭირი, ცოცხლები ძლივსძლივს აუდიოდნენ მკვდრების დამარხვასო. შავი ჭირი განსაკუთრებით მძვინვარებდა რომში და პავიაში. გამოეცხადათ კეთილი ანგელოზი და უბრძანა მან ბოროტ ანგელოზს, რომელსაც მარჯვენაში ოროლი ეჭირა, დაებრახუნებინა განწირულთა კარებზე. და რამდენჯერაც დაეშვებოდა ოროლი სახლზე, იმდენი ცხედარი გამოჰქონდათ იქიდახ."

აქ პანლუმ თავისი მოკლე მკლავები კარიბჭისკენ გაიშვირა, თითქოს რაღაცას უჩვენებდა წვიმის მოძრავი ფარდის მიღმა: „ძმებო, — თქვა მან მქუხარედ, — იგივე სასიკვდილო ნადირობა გამართულა დღეს ჩვენს ქუჩებში. შეხედეთ ამ შავი ჭირის ანგელოზს, ლუციფერივით მშვენიერსა და ელვარეს, ვით თავად ბოროტებას, თქვენი სახურავების ზემოთ, რომ დაქრის. მარჯვენა ხელში ზეაღმართული სისხლიანი ოროლი უპყრია, მარცხენა ხელი კი თქვენი სახლებისკენ გაუწვდია. იქნებ სწორედ ამწამს მისი თითი თქვენი კარისკენ არის გაშვერილი და ისმის ოროლის ხეზე შეხების ხმა. შავი ჭირი მყის შედის თქვენთან, ჯდება თქვენს ოთახში და თქვენს დაბრუნებას ელოდება. იგი იქ გელით, მომთმენი და გაფაციცებული, თავდაჯერებული, როგორც თვით სამყაროს კანონზომიერება. ვერავითარი მიწიერი ძალა და, — კარგად უწყოდეთ ეს, — თვით კაცთა ფუჭი განსწავლულობაც ვერ აგარიდებთ ამ ხელს, რომელსაც ის გამოიწვდის თქვენკენ. ასე გაგლეწავთ ტკივილის სისხლიან კალოზე და მოგისვრით ბზესთან ერთად.“

აქ წმინდა მამამ დამსწრეთ დაუხატა უბედურების კიდევ უფრო საზარელი სურათი. ახსენა ხის უშველებელი ოროლი, ქალაქს СПავს რომ დასტრიალებდა, ალალბედზე ეშვებოდა ხან აქ, ხან იქ და კვლავ მაღლდებოდა გასისხლიანებული, ადამიანთა სისხლის მნთხეველი და მთესავი ტკივილისა. „აი, ასეთი ნათესიდან აღმოცენდება ჭეშმარიტების მოსავალი.“

ეს გრძელი პერიოდი რომ დაასრულა, მამა პანელუ გაჩუმდა. თმა შუბლზე ჩამოშლოდა, მთელი სხეული უკანკალებდა და ეს კანკალი ხელებიდან კათედრას გადაეცემოდა. მერე კვლავ განაგრძო ცოტა მოგუდული ხმით, მაგრამ ბრალმდებლის კილოთი: „დიახ, დადგა დრო დაფიქრებისა. თქვენ გეგონათ, საკმარისი იყო, ღმერთი კვირაობით მოგენახულებინათ, რომ დანარჩენი

დღეები თქვენს გუნებაზე გეტარებინათ. თქვენ ფიქრობდით, ერთი-ორჯერ მუხლის მოდრეკა საკმარისი იყო, რომ თქვენი დანაშაულებრივი უდარდელობა გამოგესყიდათ. მაგრამ ღმერთს თავისი უნდა მიაგოთ. თქვენი იშვიათი სტუმრობა არ ჰყოფნის მის მგზნებარე სიყვარულს. მას უნდა, მუდამ გხედავდეთ. ასეთია მისი სიყვარულის გამოვლენა და, მართალი რომ ითქვას, მხოლოდ ასეთნაირია ჭეშმარიტი სიყვარული. ამიტომაა, რომ თქვენი ლოდინით დაქანცულმა უბედურება მოგივლინათ ისევე, როგორც ყველა ცოდვილ ქალაქს მას აქედ?, რაც ადამიანები ჟამთა აღწერას მისდევენ. თქვენ ახლა იცით, რა არის ცოდვა ისევე, როგორც ეს იცოდნენ კაენმა და მისმა მოდგმამ, როგორც იცოდნენ წარღვნამდე, როგორც იცოდნენ სოდომისა და გომორის მცხოვრებლებმა, ფარაონმა და იობმა და ყველა ღვთისგან შერისხულმა. მათი არ იყოს, თქვენც სხვა თვალით უყურებთ ყველა სულიერსა და არსებულს იმ დღიდან მოყოლებული, რაც ამ ქალაქმა ჩარაზა კარი და თავის კედლებში გამოგამწყვდიათ უბედურებასთან ერთად. როგორც იქნა, თქვენ შეიგნეთ, რომ საჭიროა მთავარზე იფიქროთ!“

ამ დროს ნოტიო ჰაერი შეიჭრა ტაძრის თაღებში და სანთლების ალი ტკაცუნით შეარხია. დროდადრო ვიღაც ახველებდა და აცემინებდა. ამონასუნთქში შერეულმა სანთლის მძიმე სუნმა მამა პანელუმდე მიაღწია. მოხუცი ისე მარჯვედ დაუბრუნდა სათქმელს, რომ დამსწრეთა მოწონება დაიმსახურა. „მე ვიცი, რომ მრავალი თქვენთაგანი სწორედ ახლა თავის თავს ეკითხება, რის თქმას აპირებსო, — განაგრძობდა იგი მშვიდი ხმით, - მე მსურს ჭეშმარიტებამდე მიგიყვანოთ

და გასწავლოთ სიყვარული მიუხედავად ყოველივე იმისაა, რაც წეღან გითხარით. გარდახდა ჟაში, როცა რჩევა-დარიგებას, ძმურად გამოწვდილ ხელს შეეძლო თქვენი სიკეთისკენ მიმართვა. დღეს სიმართლე ზემოდანაა ნაბრძანები. ხსნის გზას სისხლით შეღებილი ოროლი

გიჩვენებთ და ღმერთისკენაც იგი გიბიძგებთ. სწორედ ამაში ვლინდება, ბოლოს და ბოლოს, ძმებო, ღვთის მოწყალება, რომელმაც ყოველ საგანში ჩააქსოვა სიკეთეცა და ბოროტებაც, მრისხანებაცა და სიბრალულიც, შა" ვი ჭირიცა და ხსნაც. თვით ეს უბედურება, მუსრს რომ გავლებთ, აღგამაღლებთ და გზას გიჩვენებთ.

დიდი ხნის წინათ აბისინიის ქრისტიანები შავ ჭირში ხედავდნენ ღვთაებრივი ბუნების ქმედით ძა" ლას სამარადისო სასუფევლის დასამკვიდრებლად, ისინი, ვისაც სენი არ შეეყარა, ეხვეოდნენ ჭირიანების ზეწრებში, რათა უეჭველად მომკვდარიყვნენ. ცხადია, სულის გადასარჩენად ასეთ მძვინვარებას ვერ გირჩევთ. ეს სავალალო აჩქარებაზე მიუთითებს, რომელიც ძალზე ახლოა ამპარტავნობრობასთან. ღმერთზე მეტად არ უნდა ავჩქარდეთ და არ უნდა ვეცადოთ, ავაჩქაროთ ურყევი წესრიგი, რომელიც მან უკუნითი უკუნისამდე დაამყარა. ამას ცდომილებისკენ მივყავართ. მაგრამ ჟამიანობა გაკვეთილი იქნება თქვენთვის. ყველაზე უფრო შორსმჭვრეტელთ მარადისობის იმ საუცხოო სხივს აზიარებს, რომელიც ყოველგვარი ტანჯვის წიაღშია. ეს სხივია, მწუხრის გზებს რომ ანათებს, რომელსაც ხსნისკენ მივყავართ. ეს სხივია გამოვლენა ღვთის ნება-სურვილისა, დაუღალავად რომ გარდაჰქმნის ბოროტებას სიკეთედ. დღესაც სიკვდილის, შიშისა და ურვის გზით ჩვენ მას საბოლოო მდუმარებისა და ჩვენი ცხოვრების უმაღლესი პრინციპისკენ მივყავართ. აი, ძმებო, ის უდიდესი ნუგეში, რომელიც მინდოდა თქვენთვის მომეტანა, რათა მხოლოდ განკიცხვის სიტყვები არ წაგეღოთ აქედან, თან წაგეტანათ სულში მშვიდობის ჩამღვრელი სიტყვაც."

იგრძნობოდა, რომ პანელუ ქადაგებას ამთავრებდა. გარეთ წვიმას გადაეღო. ციდან ცინცხალი შუქი ატანდა მსუბუქ ნისლში და მოედანს ეფინებოდა. ქუჩიდან მოისმოდა გამვლელთა ხმები, მანქანების ხმაური, რითაც ენას იდგამს ხოლმე გალვიძებული ქალაქი. მსმენელები ნელ-ნელა წასასვლელად გაემზადნენ და ტაძარში ცოტა ჩოჩქოლი შეიქნა. მაგრამ მამა პანელუმ სიტყვა განაგრძო: რადგანაც უკვე გიჩვენეთ შავი ჭირის ღვთაებრივი წარმოშობა და დაგანახეთ, რომ ეს უბედურება სასჯელად მოგვივლინა ღმერთმა, სიტყვას აღარ გავაგრძელებ ამის შესახებ და ქადაგების დასასრულს არ მივმართავ უადგილო მჭევრმეტყველებას, რაკი ასეთ ტრაგიკულ ამბებზეაო საუბარი. მი– სი აზრით, ყველასთვის ყოველივე ისედაც ნათელი უნდა ყოფილიყო. დამსწრეთ მხოლოდ ის შეახსენა, რომ მარსელის დიდი ჟამიანობის დროს მემატიანე მატიე მარე ჩიოდა, თვით ჯოჯოხეთში მგონია თავი, რაკი არც ხსნა ჩანს სადმე და არც იმედიო. მატიე მარე ბრმა გახლდათ! პირიქით, მამა პანელუს დღევანდელივით არასოდეს უგრძნია ღვთის შეწევნა და ქრისტიანული იმედი, რომელთაც უფალი ყველას უბოძებს. იგი იმედოვნებს მიუხედავად ყოველი იმედისა, იმედოვნებს მიუხედავად ამ დღეთა საშინელებისა და მომაკვდავთა გოდებისა, რომ ჩვენი თანამოქალაქენი ცას შეჰღაღადებენ ერთადერG) ქრისტიანულ სიტყვას, სიტყვას სიყვარულისა. დანარჩენს უფალი იქმს.

ძნელი სათქმელია, მოახდინა თუ არა ამ ქადაგებამ შთაბეჭდილება ჩვენს თანამოქალაქეებზე. ბ-ნმა ოტონმა, გამომძიებელმა, ექიმ რიეს უთხრა, მამა პანელუს აზრები „აბსოლუტურად უდავო" არისო. მაგრამ ყველა ასეთი კატეგორიულობით როდი სჯიდა. უბრალოდ, ქადაგებამ უფრო საგრძნობი გახადა ის, რასაც მანამდე გუმანით გრძნობდნენ: ეს გაუგონარი პატიმრობა, თავად რომ არ ვუწყით, იმ დანაშაულისთვის გვაქვსო მოსჯილი. და მაშინ, როდესაც ერთნი თავიანთი კნინი ცხოვრებით ცხოვრობდნენ და ეგუებოდნენ პატიმრობას, სხვებს ამიერიდან ერთადერთ სა" ფიქრალად ამ ციხიდან გაპარვა ჰქონდათ.

ადამიანები ჯერ შეეგუვნენ გარესამყაროსთან მოწყვეტას, ისევე, როგორც შეეგუებოდნენ რომელიმე დროებით უსიამოვნებას, მხოლოდ ზოგიერთ მათ ჩვეულებას რომ დაარღვევდა. მაგ– რამ რაკი იაზრეს, რომ გამომწყვდეულნი იყვნენ გავარვარებული ცის ქვეშ, და ბუნდოვნად ისიც იგრძნეს, რომ ეს პატიმრობა უშუალოდ მათ სიცოცხლეს ემუქრებოდა, ენერგია, საღამოობით აგრილებასთან ერთად რომ უბრუნდებოდათ, მთლად თავზეხელაღებული, სასოწარკვეთილი საქციელისკენ უბიძგებდათ.

თავდაპირველად — ძნელია იმის თქმა, უბრალო დამთხვევის ბრალი იყო თუ არა, — იმ ღირს სახსოვარი კვირის შემდეგ ჩვენი მოქალაქენი საყოველთაო, ღრმა შიშმა მოიცვა, რაც გვაფიქრებინებს, რომ ბოლოს და ბოლოს, თავიანთი მდგომარეობის ჯეროვანი შეფასება იწყეს. ამ თვალსაზისით ჩვენს ქალაქში ატმოსფერო ცოტათი შეიცვალა. მაგრამ სინამდვილეში საკითხავია, ცვლილება ქალაქში მოხდა თუ ჩვენს გულებში.

ქადაგებიდან რამდენიმე დღეში რიე, რომელიც გარეუბნისკენ მიეშურებოდა და გრანს ბო– ლო დღეების ამბებზე ესაუბრებოდა, სიბნელეში ვილაც კაცს შეეჩეხა, კაცი ადგილზე ტორტმანებ– და და არც ცდილობდა ნაბიჯის წინ გადადგმას. იმავე წუთს ჩვენი ქალაქის ლამპიონები, სულ უფრო და უფრო გვიან რომ ინთებოდნენ, ერთბაშად აკიაფდნენ. მაღალ ბოძზე დაკიდებულმა ფარანმა, რომელიც მათ ზურგს უკან იყო, უცებ გაანათა კაცი, თვალდახუჭული უხმოდ რომ იცინოდა. ფერმკრთალ სახეზე, უსიტყვო მხიარულებას რომ დაემანჭა, ოფლი წურწურით ჩამოსდიოდა. რივმ და გრანმა გზა უტიეს.

– ვიღაც გიჟია, – თქვა გრანმა. რიემ, რომელმაც მკლავი გამოსდო თანამგზავრს, რათა სწრაფად გასცლოდნენ იქაურობას, იგრძნო, რომ მოხელე ნერვიულობისგან კანკალებდა.

– მალე ჩვენს კედლებში მხოლოდ გიჟებიღა დარჩებიან, — თქვა რიემ.

რიემ იგრძნო, რომ ყელი გაშრობოდა, ეტყობა, დაღლილობამ იჩინა თავი.

— დავლიოთ რამე. პატარა დახუთულ კაფეს, რომელშიც შევიდნენ, მხოლოდ დახლზემოთ დაკიდებული ნათურა ანათებდა წითლად. ხალხი რატომღაც ხმადაბლა ლაპარაკობდა. დახლთან გრანმა, ექიმის გასაოცრად, ერთი არაყი შეუკვეთა, სულმოუთქმელად გადაჰკრა და დააყოლა, მაგარიაო. შემდეგ გავლა მოისურვა. გარეთ რიეს მოეჩვენა, რომ ღამეში ვიღაც გაბმით კვნესოდა. სადღაც, შავ ცაზე, ლამპიონებს ზემოთ გადავლილმა ყრუ სტვენამ შეახსენა უხილავი უბედურება, მალიმალ რომ აპობდა ცხელ ჰაერს.

– კიდევ კარგი, კიდევ კარგი, ~ გაიძახოდა გრანი.

რიე თავის &nავს ეკითხებოდა, რისი თქმა უნძ{*}.

- კიდევ კარგი, - თქვა გრანმა, - მე ჩემი სამუშაო მაქვს.

- ეგ მართლაც უპირატესობაა, – უთხრა რიემ.

და რომ აღარ გაეგონა სტვენა, გრანს ჰკითხა, კმაყოფილი ხართ თუ არა თქვენი სამუშაოთიო.

— როგორ გიgიხრათ, ვფიქრობ, რომ სწორ გზას ვად გავარ.

— კიდევ ბევრი დაგრჩათ? გრანი თითქოს გამოცოცხლა, არყის სიმხურვალე ჩაეღვარა ხმაში:

– არ ვიცი. მაგრამ ეს როდია მთავარი, ექიმო. მთავარი ეს არაა, არა.

სიბნელეში რიე ხვდებოდა, რომ გრანი ხელებს იქნევდა. თითქოს სათქმელს უყრისო თავს და, ბოლოს და ბოლოს, ამოთქვა კიდეც სულმოუთქმელად:

— იცით, რა მინდა, ექიმო? იმ დღეს, როდესაც ჩემი ხელნაწერი გამომცემლის ხელში მოხვდება, მისი წაკითხვის შემდეგ გამომცემელი ადგეს და უთხრას თავის თანამშრომლებს: „ქუდი მოიხადეთ მოწიწებით, ბატონებო!“

ამ უეცარმა განცხადებამ გააოცა რიე. მოეჩვენა, თითქოს მისი თანამგზავრი ქუდის მოშვლეპას აპირებდა. მათ თავს ზემოთ უცნაური სტვენა თითქოს უფრო ძლიერად გაისმა.

- დიახ, — განაგრძობდა გრანი, — ნაწერი სრულყოფილი უნდა იყოს.

თუმცა ნაკლებად იცნობდა ლიტერატურულ სამყაროს, რიემ მაინც გაიფიქრა, რომ ყოველივე ასე უბრალოდ ალბათ არ მოხდებოდა და რომ გამომცემლობის თანამშრომლები კაბინეტებში ქუდმოხდილი ისხდებოდნენ. მაგრამ, ვინ იცის, იქნებ ასეც მომხდარიყო, და რიემ გაჩუმება ამჯობინა, თავისდაუნებურად შავი ჭირის იდუმალ ძახილს მიაყურადა. გრანის უბანს უახლოვდებოდნენ და ვინაიდან ეს უბანი ცოტა შემაღლებულზე იყო, მსუბუქი ნიავი მიელამუნათ, რომელმაც ქალაქის ყოველგვარი ხმაური თან გაიყოლა. გრანი კვლავ ლაპარაკს განაგრძობდა, მაგრამ რიეს ყველაფერი როდი ესმოდა მისი ნათქვამიდან. მხოლოდ ის გაიგო, რომ ნაწარმოები უკვე მრავალ გვერდს შეიცავდა, მაგრამ შრომა, რომელიც ავტორს უხდებოდა მისი სრულყოფისთვის, მეტისმეტად მძიმე იყო. „საღამოებს, მთელ კვირებს ვანდომებ ერთ სიტყვას... და ზოგჯერ უბრალო კავშირსაც კი.“ აქ გრანი შეჩერდა და ექიმის პალტოს ღილს დაუწყო წვალება. მისი უკბილო პირიდან სიტყვები ბორძიკით გამოდიოდა.

— კარგად გამიგეთ, ექიმო, კაცმა რომ თქვას, არც ისე ძნელია, არჩევანი გააკეთო მაგრაშ-სა და და-ს შორის. შედარებით უფრო ძნელია, გადაწყვიტო, და-ს უნდა მიანიჭო უპირატესობა თუ შემდვგ-ს. სიძნელე კიდევ უფრო მატულობს, როცა მერე-სა და შემდეგ“-ს შორის გიხდება არჩევნის გაკეთება. მაგრამ უეჭველია, ყველაზე ძნელია იმის გადაწყვეტა, საჭიროა თუ არა და-ს დასმა საერთოდ.

– დიახ, მესმის, - თქვა რიემ და გზა განაგრძო. დარცხვენილი გრანი ექიმს წამოეწია.

- მაპატიეთ, – ჩაიბურტყუნა მან, — არ ვიცი, რა მემართება ამ საღამოს!

რიემ ალერსიანად დაჰკრა მხარზე ხელი და უთხრა, ძალიან მინდა, დაგეხმაროთ, თქვენი ამბავიც მეტად მაინტერესებსო. გრანი თითქოს ცოტა დამშვიდდა და მის სახლს რომ მიაღწიეს, მცირე ყოყმანის შემდეგ სთხოვა ექიმს, ერთი წუთით ჩემთან ამობრძანდითო. რიე დათანხმდა.

სასადილო ოთახში გრანმა სტუმარს შესთავაზა, მისჯდომოდა მაგიდას, რომელიც სავსე იყო ქაღალდის ფურცლებით. ყოველი მათგანი მიკროსკოპული ასოებით ნაწერი სიტყვებით იყო აჭრელებული.

– დიახ, ეს არის, – უთხრა ექიმს, რომელიც გაკვირვებული შეჰყურებდა, — რამის დალევას ხომ არ ინებებდით? ცოტა ღვინო მაქვს.

რიემ იუარა. ისევ ფურცლებს დააცქერდა. — ასე ნუ უყურებთ, – უთხრა გრანმა, — ეს მხოლოდ პირველი წინადადებაა. ძალიან გამაწვალა, უჰ, ძალიან.

თვითონაც ათვალიერებდა ამ ფურცლებს და მისი ხელი, თითქოს დაუძლეველი ძალა იზიდავსო, ერთ მათგანს დასწვდა კიდეც, უაბაჟურო ნათურასთან მიიტანა. ფურცელი კანკალებდა მის ხელში. როემ ისიც შენიშნა, რომ მოხვლეს შუბლი დაცვარული ჰქონდა.

— დაჯექით და წამიკითხეთ, – სთხოვა მასპინძელს.

გრანმა შეხვდა და მადლიერებით გაუღიმა. ~ დიახ, – თქვა მან, — მგონი, თავადაც ეს მინდა.

ცოტა შეიცადა, თან ფურცელს დასცქეროდა, შემდეგ დაჯდა. რიე იმავ დროს უსმენდა ქალაქის ყრუ გუგუნს, თითქოს უბედურების სტვენას რომ ეხმიანებოდა. ახლა უჩვეულოდ მძაფრად აღიქვამდა ქალაქს მის ფერხთით რომ გართხმულიყო და კარჩაკეტილ სამყაროდ ქცეულიყო, და კიდევ – საშინელ მოთქმა-გოდებას, რომლის ჩახშობასაც ქალაქი ღამეში ლამობდა. გრანის ხმა ყრუდ გაისმა: „მაისის მშვენიერ დილით საუცხოო ქურან ცხენზე ამხედრებული კოხტა ამორძალი მიქროდა ბულონის ტყის აყვავებულ ხეივანში.“ ისევ სიჩუმე ჩამოდგა და ტანჯული ქალაქის გაურკვეველი ჩივილიც გაისმა. გრანმა ფურცელი დადო, მაგრამ თვალი არ მოუშორებია. ცოტა ხნის შემდეგ რიეს შეხედა:

— აბა, რას ფიქრობთ ამაზე? რიემ მიუგო, დასაწყისი ისეთია, სურვილს აღმიძრავს, დანარჩენიც გავიგოო, მაგრამ ავტორმა მკვირცხლად მოუჭრა, ეგ თვალსაზრისი მცდარიაო და ხელი დაჰკრა ფურცელს.

— ეს მხოლოდ მიახლოებითი რამაა. როდესაც შევძლებ სრულყოფილად დავხატო სურათი, ჩემს წარმოსახვაში რომ ცოცხლობს, როდესაც ჩემი წინადადებაც ისვეე ნარნარი იქნება, როგორც ამ ქურანა ცხენის სვლა, — ერთი-ორი-სამი, ერთიორი-ჰაამი, -- მაშინ დანარჩენი უფრო გაადვილდება. რაც მთავარია, ისეთი ილუზია შეიქმნება თავიდანვე, რომ ნაღდად იტყვიან: „ქუდი მოიხადეთ მოწიწებით, ბატონებო!“

მაგრამ სანამ ამას მიაღწევდა, კიდევ ბევრი უნდა ემუშავა. თავის დღეში არ დათანხმდებოდა, აი, ამგვარი ფრაზის მიცემაზე დასასტამბად, რადგან, მიუხედავად იმისა, რომ ზოგჯერ მოსწონდა კიდეც თავისი ნახელავი, იმასაც კარგად გრძნობდა, წინადადება ჯერ მთლად ვერ გადმოსცემდა ნამდვილ სურათს და რაც მთავარია, თავისი მეტისმეტად მსუბუქი კილოთი, დაე, შორეულად, მაგრამ მაინც შტამპს მოჰგავდა. დაახლოვბით ასეთი იყო მისი ნათქვამის აზრი, როდესაც ფანჯრების ქვეშ ერთი სირბილი ატყდა. რიე წამოდგა.

— ნახავთ, რას გამოვადნობ ამისგან, – თქვა გრანმა და ფანჯრისკენ რომ მიბრუნდა, დააყოლა, — როდესაც ყოველივე დამთავრდება.

მერე ხელახლა მოისმა აჩქარებული ნაბიჯების ხმა. რიე სწრაფად გავიდა ქუჩაში. გვერდზე ორმა კაცმა ჩაუარა. ეტყობა, ქალაქის კარიბჭისკენ მიეშურებოდნენ. როგორც ჩანს, სიცხისგან და შავი ჭირისგან გონდაკარგულმა ჩვენმა თანამოქალაქეებმა ძალმომრეობას მიმართეს, მცველთა საიფხიზლის მოდუნება და ქალაქიდან გაპარვა სცადეს. ზოგ-ზოგები, და მათ რიცხვში რამბერიც, ცდილობდნენ, გაჰქცეოდნენ ამ სულ უფრო მზარდი ჰანიკის ატმოსფეროს, მაგრამ მეტ წარმატებას თუ ვერ აღწევდნენ, უფრო მეტ სიჯიუტესა და მოხერხებულობას მაინც იჩენდნენ. რამბერმა ჯერ ოფიციალურ პირებთან სცადა სიარული. მისთვის რომ გეკითხათ, მონდომება და დაჟინება ადრე თუ გვიან ყველა დაბრკოლებას სძლევდა, თანაც გარკვეული თვალსაზრისით, გამოუვალი მდგომარეობიდან თავის დაღწევა ხომ მისი ხელობა იყო, ერთი სიტყვით, მრავალ მოხელეს ეწვია, ისეთ პირებს, რომელთა კომპეტენტურობაზეც ჩვეულებრივ არ დავობენ. მაგრამ ახლა ამ კომპეტენტურობამ რამბერს ვერავითარი სამსახური ვერ გაუწია. უმეტეს შემთხვევაში ესენი იყვნენ ადამიანები, რომლებიც საფუძვლი– ანად დაუფლებოდნენ საბანკო და საექსპორტო საქმეს, ზედმიწევნით კარგად ერკვეოდნენ ციტრუსებისა და ღვინით ვაჭრობაში, რომელთაც უდავოდ ღრმა ცოდნა გააჩნდათ სამართლისა და დაზღვევის სფეროში, რომ აღარაფერი ვთქვათ სოლიდურ დიპლომებსა და იმაზე, რომ კეთილად იყვნენ განწყობილნი მთხოვნელის მიმართ. ყველაზე გასაკვირი სწორედ ეს კეთილი ნება იყო მათში. სამაგიეროდ, არაფერი გაეგებოდათ იმისა,

რაც შავ ჭორთან იყო დაკავშირებული. და მაინც, ყოველ მათგანს, როგორც კი შესაძლებლობა მიეცემოდა, რამბერი თავის საქმეს აცნობდა. უმთავრეს საბუთად მუდამ ის მოჰყავდა, რომ ამ ქალაქში უცხო იყო და, მაშასადამე, მისი საკითხი საგანგებოდ უნდა განეხილათ. თანამოსაუბრენი საერთოდ ადვილად ეთანხმებოდნენ ჟურნალისტს ამ პუნქტში. მაგრამ, ჩვეულებრივ, შენიშნავდნენ, თქვენს დღეში სხვაც ბევრია და თქვენი საქმე არც ისეთი განსაკუთრებულია, როგორც წარმოგიდგენიათო. ამაზე რამბერი პასუხობდა, ეს ჩემი აგრუმენტაციის არსს არ ცვლისო, მაგრამ მიუგებდნენ, რომ გარკვეულად მაინც ცვლიდა, რადგან მმართველი წრეები უფრთხოდნენ ვინმესთვის შეღავათის გაწევას, რასაც შეეძლო შეექმნა ის, უდიდესი ზიზღით პრეცედენტს რომ უწოდებდნენ. იმ კლასიფიკაციის მიხედვით, რომელიც რამბერმა ექიმ რიეს გააცნო, ამგვარად მოაზროვნენი ფორმალისტების კატეგორიას განეკუთვნებოდნენ. მათ გვერდით არსებობდნენ ენადათაფლული მოსაუბრენი, რომლებიც არზმუნებდნენ მთხოვნელს, ყოველივე ამან არ შეიძლება დიდხანს გასტანოსო, და გულუხვად იძლეოდნენ კეთილ რჩევას მაშინ, როცა მათგან წყალობას მოელოდნენ. რამბერსაც ანუგეშებდნენ, მალე გაივლის ეს უსიამოვნებანიო. იყვნენ მნიშვნელოვანი ჩინოსნებიც, რომლებიც სთხოვდნენ ჟურნალისტს, დაგვიტოვეთ ბარათი, სადაც მოკლედ აღწერთ თქვენს მდგომარეობასო, ჰპირდებოდნენ, განვიხილავთ მაგ საქმეს და გადაწყვეტილებას შეგატყობინებთო; იყვნენ მაამებელნიც, რომლებიც მას ბინის ორდერს ან იაფფასიანი პანსიონატების მისამართებს სთავაზობდნენ; მეთოდურებიც, რომლებიც ავსებინებდნენ ანკეტას და მაშინვე საქმეში აკერებდნენ, იყვნენ უძლურებიც, რომლებიც მაღლა აღაპყრობდნენ ხელებს და გაღიზიანებულებიც, რომლებიც თვალს არიდებდნენ; დაბოლოს, სხვაზე მრავლად იყვნენ ჩვეულების მიმდევარნიც, რომლებიც რამბერს სხვა დაზესებულებაზე მიუთითებდნენ და არიგებდნენ, აბა, ახლა ამ ლონეს მიმართეთო.

ჟურნალისტი დაიქანცა აქეთ-იქით სიარულით, სამაგიეროდ, ნათელი წარმოდგენა შეექმნა მერიასა და პრეფექტურაზე, სადაც საათობით იჯდა ხოლმე მოლესკინგადაკრულ სკამზე, უზარ" მაზარი პლაკატების წინ. ზოგი უპროცენტო სახელმწიფო სესხზე ხელის მოწერას მოუწოდებდათ; ზოგიც - კოლონიურ არმიაში შესვლას. თვი«თ კანცელარიაშიც საათობით უხდებოდა ყოფნა, რომლის თანამშრომლების სახეებზე იმაზე მეტს ვერაფერს წაიკითხავდით, ვიდრე საბუთებით გატენილ საქაღალდეებსა და ამ საქაღალდეებით სავსე თაროებზე. თუმცა ერთი უპირატესობა ჰქონდა რამბერს, რაშიც გულისტკივილით გამოუტყდა რიეს: მთელი ეს ფაცი ფუცი ჩემ თვალწინ საქმის ჭეშმარიტ ვითარებას ფარავსო. ეპიდემია რომ გაძლიერდა, ეს არსებითად არც კი შეუნიშნავს. თანაც დღეები უფრო ჩქარა გადიოდა. იმ მდგომარეობაში კი, რომელშიც მთელი ქალაქი აღმოჩნდა, შეიძლება ითქვას, რომ ყოველი გასული დღე თითოეულ კაცს მისი განსაცდელის დასასრულს უახლოებდა, თუკი იგი დასასრულამდე მიაღწევდა. რიე იძულებული იყო, ეღიარებინა, თქვენი თვალსაზრისი ლოგიკას არაა მოკლებული, მაგრამ ჭეშმარიტება, რომელსაც ის შეიცავს, მგონი, მეტისმეტად ზოგადი არისო,

ბოლოს, ისეთი წუთიც დადგა, როცა რამბერს იმედი ჩაესახა გულში. მან პრეფექტურიდან მიიღო ანკეტა, რომლის გულდასმით შევსებასაც სთხოვდნენ. აინტერესებდათ მისი ვინაობა, ოჯახური მდგომარეობა, უწინდელი და ახლანდელი შემოსავალი, ერთი სიტყვით, ის, რასაც Curriculum Vitae ეწოდება. თავდაპირველად ისეთი შთაბეჭდილება დარჩა, თითქოს ეს ანკეტები ისეთ პირებს დაუგზავნეს, რომლებიც, შესაძლოა, თავიანთ საცხოვრებელ ადგილებში დაებრუნებინათ. რამდენიმე ბუნდოვანმა ცნობამ, ერთ დაწესებულებაში რომ მიიღო, ეს შთაბეჭდილება კიდევ უფრო გაუცხოველა. მაგრამ ცოტა რომ მიდგა-მოდგა და

მოძებნა ის განყოფილება, რომელმაც ანკეტა გამოუგზავნა, შეიტყო, თურმე ცნობებს „ყოველი შემთხვევისთვის“ აგროვებდნენ.

— რომელი შემთხვევისთვის? — იკითხა რამბერმა.

მაშინ კი გულახდილად უთხრეს, იმ შემთხვევისთვის, თუ შავი ჭირი შეგეყარათ და სიცოცხლეს გამოგასალმათ, რათა, ერთი მხრივ, თქვენს ახლობლებს შევატყობინოთ ეს სამწუხარო ამბავი, ხოლო მეორე მხრივ, ვიცოდეთ, მკურნალობის ხარჯებს ქალაქის ბიუჯეტიდან გაიღებენ, თუ ნათესავები გადაიხდიანო. ცხადია, ეს იმას მოწმობდა, რომ იგი სულ მთლად არ იყო მოწყვეტილი იმ ქალtა, რომელიც ელოდა, რაკი საზოგადოება დაინტერესებული იყო მათი ბედით. მაგრამ ეს ვერაფერიშვილი ნუგეში იყო. უფრო საგულისხმო: ის გახლდათ, და რამბერმაც მყისვე შენიშნა ეს, რომ ამ გამძვინვარებულო ჟამიანობის დროს რომელიღაც დაწესებულებას შეეძლო ნირშეუცვლელად განეგრძო თავისი საქმე, გამოეჩინა იმგვარი ინიციატივა, ჟამიანობამდე რომ იჩენდა და თანაც ისე, რომ ზემდგომი ორგანოებისთვის არაფერი შეეტყობინებინა, მხოლოდ იმიტომ, რომ ამგვარი საქმიანობისთვის იყო შექმნილი.

შემდგომი პერიოდი რამბერისთვის ერთსა და იმავე დროს ყველაზე უფრო იოლიც იყო და ყველაზე უფრო რთულიც. მთლად გაოგნდა. მოიარა ყველა დაწესებულება, ყველა ღონე იღონა, მაგრამ გამოსავალი ჯვრჯერობით ვერ იპოვა. მაშინ კაფვდან კაფეში დაიწყო ხეტიალი. დილით რომელიმე კაფეს ტერასაზე ჯდებოდა, თბილი ლუ" დის კათხას მოიდგამდა და კითხულობდა გაზეთს იმ იმედით, რომ იქ სენის დასრულების რამე ნიშანს ამოიკითხავდა, გამვლელებს ათვალიერებდა, ზიზღით იბრუნებდა პირს მათი დადარდიანებული სახეების შემხედვარე, უკვე მეასედ კითხულობდა მის მოპირდაპირე მხარეს მალაზიების ფირნიშებს, რეკლამას განთქმული აპერიტივებისა, რომლებსაც აღარ ამზადებდნენ, მერე დგებოდა და უაზროდ დაეხეტებოდა ქალაქის ყვითელ ქუჩებში. კენტად დადიოდა კაფედან კაფეში, მერე რესტორანში და ასე აღწევდა მიმწუხრამდე. რიემ შეამჩნია იგი ერთ საღამოს, სწორედ ერთ-ერთი კაფეს კარებთან მდგარი. ეტყობოდა, ყოყმანობდა, ვერ გადაეწყვიტა შესვლა. მერე, როგორც ჩანს, მაინც გაბედა და დარბაზის სიღრმისკენ გაემართა დასაჯდომად. ის საათი იყო, როდესაც კაფეებში, ზემოდან გაცემული ბრძანების თანახმად, რამდენადაც კი შეეძლოთ აყოვნებდნენ სინათლის ჩართვას. მწუხრი ნაცრისფერი წყალივით ავსებდა დარბაზს, ჩამავალი მზის ვარდისფერი სხივები ირეკლებოდა ფანჯრის მინებში, მარმარილოს მაგიდები მკრთალად ბზინავდნენ ჩამოწოლილ ბინდში. ცარიელი დარბაზის შუაგულში მჯდარი რამბერი გზააბნეულ აჩრდილს ჰგავდა და რიემ იფიქრა, დაუდგა ის წუთი, როცა თავს ეულად გრძნობსო; G7უმცა ამ ხურვებიანი ქალაქის ყველა პატიმარს ჰქონდა წუთები, როცა საკუთარ სიმარტოვეს გრძნობდა, და ცდილობდა, რამე ეღონა გათავისუფლების ჟამის მოსაახლოებლად.

რამბერი საგდურშიც დიდ დროს ატარებდა. ბაქანზე გასვლა აკრძალული იყო, მაგრამ მოსაცდელი დარბაზები, რომლებსაც მოედნიდან ჰქონდათ შესასვლელი, ღია გახლდათ და ზოგჯერ მათხოვრები აფარებდნენ თავს ცხელ დღეებში, რადგან იქ ჩრდილსა და სიგრილეს ჰპოვებდნენ. რამზევრი აქ მოდიოდა ძველი განრიგების, რკინიგზის მილიციის განაწესისა და იმ წარწერების წასაკითხად, რომლებიც იატაკზე დაფურთხებას კრძალავდნენ. შემდეგ სადმე კუთხეში მიჯდებოდა. დარბაზში ბნელოდა. ძველი თუჯის ღუმელი უკვე მერამდენე თვე იყო, უქმად იდგა სადეზინფექციო სითხისგან სულ მთლად აჭრელებული. კვდელზე გაკრული რამდენიმე პლაკატი ბანდოლში ან კანში ეპატიჟებოდა დამსვენებლებს და იქ ბედნიერ და თავისუფალ ცხოვრებას ჰპირდებოდა. რამბერს აქ მოეძალებოდა ხოლმე

თავზარდამცემი თავისუფლების შეგრძნება, რომელიც სასოწარკვეთილ ადამიანს უჩნდება. მისთვის ყველაზე მძიმე ასატანი მაშინ პარიზის ხედების გახსენება იყო, თუ იმისდა მიხედვით ვიმსჯელებთ, რასაც რიეს ეუბნებოდა. ნაცნობი პე'' იზაჟები — ძველი ქვები და მდინარე, პალე რუაიალის მტრედები, ჩრდილოეთის ვაგზალი, უკაცური კვარტალები პანთეონის ახლომახლო და პარიზის კიდევ რამდენიმე კუთხე-კუნჭული, – რომელთა შესახებ მანამ არც კი უწყოდა, ასე თუ უყვარდა, მუდამ თან სდევდნენ და მოქმედების ყოველგვარ სურვილს უხშობდნენ. რიემ მხოლოდ ის გაიფიქრა, ჟურნალისტი ამ სურათებს უბრალოდ თავის სიყვარულთან აიგივებსო. და იმ დღეს, როცა რამბერმა უთხრა, მიყვარს დილის ოთხ საათზე გაღვიძება და ჩემს მშობლიურ ქალაქზე ფიქრიო, ვქიმს არ გასძნელებია ამ სიტყვების ახსნა საკუთარი გაშოცდილებით, რომელსაც არავის უმხელდა, ~ თვითონაც სიამოვნებას ანიჭებდა შორს მყოფი ცოლის გახსენება სწორედ ამ წუთებში. მართლაც, ეს ის ჟამი გახლდათ, როდესაც ნათლად ხედავდა მის ხატს. ჩვეულებრივ, დილის ოთხ საათამდე არაფერს აკეთებენ და ძინავთ, თუნდაც ის ღამე ღალატის ღამე იყოს. დიახ, ამ საათებში ძინავთ და კიდევ კარგი, რომ ძინავთ, რადგან განაწამებ გულს ყველაზე მეტად ის სწადია, გამუდმებით ფლობდეს საყვარელ არსებას, ან არადა შეძლოს, განშორების ჟამს უსიზმრო ძილში დანთქას იგი და არ გააღვიძოს, სანამ მათი შეყრის ჟამი არ ჩამორეკს.

ქადაგებიდან ცოტა ხნის შემდეგ დიდი სიცხეები დაიჭირა. ივნისის ბოლო ახლოვდებოდა. ნაგ“ ვიანები წვიმების მერე, ქადაგების კვირას რომ დაემთხვა, ზაფხულმა იმძლავრა და ერთბაშად დაიუფლა ცა და გარემო. ამოიჭრა ხორშაკი ქარი, ერთ დღეს იქროლა და კედლები მთლად გამოაშრო. მზე მაგრად აჭერდა. მთელი დღის განმავლობაში სიცხისა და სინათლის ნაკადი ქალაქს განუწყვეტლივ თავს დასდიოდა. თაღიანი ქუჩებისა და ბინების გარდა ქალაქში თითქოს ადგილი აღარ მოიძევებოდა, სადაც დამაბრმავებელი შუქით შეწუხებულ ადამიანს შეეძლო თავი შეეფარებინა. მზე ყველაზე მივარდნილ ქუჩაბანდებშიც არ ანებებდა თავს ჩვენს თანამოქალაქეებს და წამითაც რომ შეჩერებულიყვნენ, მზის დაკვრას იღებდნენ. რა– კი ეს პირველი სიცხეები მსხვერპლთა რაოდენობის მკვეთრ ზრდას დაემთხვა — კვირაში უკვე შვიდასი კაცი იღუპებოდა, – ქალაქი სასოწარკვეთილებამ მოიცვა. გარეუბნებში, სადაც სწორ ქუჩებში ტერასიანი სახლები იდგა, სიცოცხლე ჩაკვდა, იმ უბანში, სადაც ხალხი მუდამ კარის ზღურბლს ზე ცხოვრობდა, ყველა კარი და დარაბა ჩაერაზათ, ვერ გაიგებდით, შავი ჭირისგან ფიქრობდნენ ასე თავის დაცვას თუ მზისგან. თუმცა ზოგიერთი სახლიდან კვნესა ისმოდა. ადრე, როდესაც ასეთი რამ ხდებოდა, ხშირად ნახავდით ცნობისმოყვარეებს, რომლებიც ქუჩაში იდგნენ და აყურადებდნენ. მაგრამ ამ დაუსრულებელი განგაშის შემდეგ ყველას თითქოს გული გაუქვავდა და კვნესა-ჩივილს გვერდით ისე ჩაუვლიდნენ, თითქოს იგი ადამიანთა ბუნებრივი ენა ყოფილიყოს.

ქალაქის კარებთან შეტაკებებმა, რომელთა დროსაც ჟანდარმები იძულებულები იყვნენ, იარაღისთვის მიემართათ, ხალხში ყრუ დრტვინვა გამოიწვია. დაჭრილები უთუოდ იყვნენ, მაგრამ ქალაქში, სადაც სიცხისა და შიშის შედეგად ყველაფერს აზვიადებდნენ, გაიძახოდნენ, ზოგი კიდევაც შემოაკვდათო. ასეა თუ ისე, უკმაყოფილება სულ უფრო და უფრო მატულობდა და ჩვენი მთავრობაც უარესის მოლოდინში სერიოზულად ფიქრობდა ზომებზე, რომლებიც უნდა მიეღოთ იმ შემთხვევაში, თუ მოსახლეობა, ახლა უბედურებისთვის ქედი რომ მოედრიკა, უცბად აჯანყდებოდა, გაზეთებმა გამოაქვეყნეს ბრძანებები, რომლებიც კვლავ კრძალავდნენ ქალაქიდან გასვლას და დაპატიმრებით ემუქრებოდნენ ყველას, ვინც ურჩობას გაბედავდა. ქალაქში პატრულებმა იწყეს სიარული. ხშირად უკაცურსა და მზით გავარვარებულ ქუჩებში ფილაქანზე ფლოქვების ცემის ხმა

ჩაგესმოდათ და მყის ცხენოსან მცველებსაც მოჰკრავდით თვალს, მაგრად ჩარაზული ფანჯრების მწკრივს შორის რომ ჩაივლიდნენ. პატრული რომ ჩაივლიდა, კვლავ მძიმე, დაძაბული სიჩუმე ჩამოწვებოდა ხოლმე ტანჯულ ქალაქში. შორიდან დროდადრო სროლის ხმაც ისმოდა. ისროდნენ საგანგებო რაზმები, რომელთაც ახალი ბრძანებით ევალებოდათ დაეხოცათ უპატრონო ძაღლები და კატები და ამით რწყილების გავრცელება აღეკვეთათ. გასროლის ეს მჭახე ხმები ქა" ლაქს საბოლოოდ ძირავდნენ განგაშის ატმოსფე

სიცხესა და სიჩუმეში ჩვენი თანამოქალაქეე" ბის შვძრწუნებულ გულებში ყველაფერი, კაცმა რომ თქვას, უფრო დიდ მნიშვნელობას იძენდა, ორანელებმა თავიანთ სიცოცხლეში პირველად დაინახეს ცის ფერი და იგრძნეს მიწის განსაკუთ" რებული სურნელი, რომელიც წელიწადის დროთა ცვლის მაუწყებელია. ყველა შიშით ფიქრობდა, სიცხე ეპიდემიას ხელს შეუწყობსო, და იმავე დროს ხედავდა, რომ ზაფხული მოდიოდა. ნამგალების ჭყივილი სულ უფრო საამოდ გაისმოდა ქალაქის თავზე, მაგრამ მაინც ვერ ავსებდა სივრცეს, რადგან ივნისის ბინდი ჩვენს მხარეში შორს სწევს ჰორიზონტს. ბაზრებში უკვე კოკრები კი არ გამოჰქონდათ, არამედ გაფურჩქნული ყვავილე" ბი და დილის ვაჭრობის შემდეგ ყვავილთა ფურცლები უხვად ეყარა მტვრიან ტროტუარზე, აშკარად ჩანდა, რომ გაზაფხული მიიწურა, განიქარდა ათასობით ბრდღვიალა ყვავილში და დაჭკ– ნა შავი ჭირისა და სიცხის ორმაგი ტვირთის ქვეშ მოქცეული, რომელიც სულს უხუთავდა. ყველა ჩვენი თანამოქალაქისთვის ზაფხულის ეს ნათელი ცა, ეს მტვერწაყრილი, გაფერმკრთალებული და მოწყენილობით დაღდასმული ქუჩები ისეთივე ავისმომასწავებელი ნიშანი იყო, როგორც ასობით ადამიანის სიკვდილი, ქალაქს დღეცისმარვ მძიმე ტვირთად რომ აწვებოდა, და თუმცა მზის სხივები თავს ღვარად დასდიოდათ, ვს საათები, ძილისა და მოსვენებისკენ რომ უბიძგებდნენ, უწინდებურად აღარ უხმობდნენ წყლისა და სხეულის დღესასწაულზე. პირიქით, ისინი ყრუდ გუგუნებდნენ ჩაკეტილსა და დადუმებულ ქალაქში, დაჰკარგოდათ წლის ამ ბედნიერი დროისთვის დამახასიათებელი სპილენძისფერი ელვარება. ჟამიანობის მზე აქრობდა ყოველგვარ ფერსა და ახშობდა ყოველგვარ სიხარულს,

სწორედ ვს გახლდათ უდიდესი გადატრიალება, რომელიც ჟამიანობამ გამოიწვია. ჩვენი თანამოქალაქენი ჩვეულებრივ სიხარულით ეგებებოდნენ ზაფხულს. მაშინ ქალაქი ზღვისკენ იხსნებოდა და ახალგაზრდობა პლაჟებზე გამოეფინებოდა ხოლმე. ამ ზაფხულს კი, პირიქით, იქვე, ორ ნაბიჯზე გაწოლილი ზღვა აკრძალული იყო და სხეულსაც წაერთვა სიხარულის უფლება. რა უნდა აკეთო ასეთ პირობებში? იმდროინდელი ჩვენი ყოფის მართალ სურათს კვლავ ტარუ გვიხატავს. იგი, რა თქმა უნდა, თვალს ადევნებდა შა– ვი ჭირის წინსვლას და სამართლიანად მიიჩნია ეპიდემიის შემდგომ ეტაპად ის გარემოება, რომ რადიო უკვე იმას კი აღარ აცხადებდა, თუ რამდენი ასეული ადამიანი გარდაიცვალა კვირის განმავლობაში, არამედ მოჰყავდა ერთი დღის მონაცემები — გარდაიცვალა ოთხმოცდათორმეტი ადამიანი, ას შვიდი, ასa ოცი... „გაზეთები და მთავრობა ცდილობენ, შავ ჭირს ჭკუით აჯობონ. ასე ჰგონიათ, ქულებსართმევენ, რაკი ას ოცდაათი ბევრად ნაკლებია, ვიდრე ცხრაას ათი." იგი ალნიშნავდა ეპიდემიის პათეტიკურ, სანახაობით მხარეებსაც, ჰყვებოდა, მაგალითად, რომ ერთხელ, როდესაც უკაცურ ქუჩაში მიაბიჯებდა, სადაც ყველა დარაბა ჩარაზული იყო, უეცრად, მის თავს ზემოთ ვიღაც ქალმა ფანჯარა გამოაღო, ორჯერ საზარლად შეჰკივლა და კვლავ შეიკეტა ოთახის მრუმე სიბნელეში. სხვაგან კი შენიშნავდა, პიტნის აბები სულ გაქრა აფთიაქებიდან, რადგან ბევრი წუწნის მას, ჰგონიათ, სენის გადადებისაგან გვიხსნისო.

ტარუ მისთვის გამორჩეულ პირებზედაც განაგრძობდა დაკვირვებას. მისი ნაწერებიდან ვგებულობთ, რომ იმ მოხუცსაც, რომელიც კატებს აფურთხებდა, თავისი ტრაგედია

გაუჩნდა. ერთ დილას, გაისმა სროლის ხმა და ტყვიის რამდენიმე ნაფურთხმა კატების უმრავლესობა სიცოცხლეს გამოასალმა, დანარჩენები კი დააფრთხო და დაატოვებინა ქუჩა. იმავე დღეს ჩია მოხუცი ჩვეულებრივ დროს აივანზე გამოვიდა, გაოცებიon მიმოიხედა, მოაჯირზე გადაიხარა, ქუჩა კარგად მოათვალიერა და გადაწყვიტა, მოეცადა. თითებს აივნის რიკულებზე ათამაშებდა. ერთხანს იცადა, დააქუცმაცა ცოტა ქაღალდი და ქუჩაში გადაყა– რა. მერე შინ შევიდა, კვლავ გამოვიდა, იდგა ცოტა ხანს და, უეცრად, გაქრა, თან ბრაზიანად მიიხურა შემინული კარი. მომდევნო დღეებში იგივე სცენა განმეორდა, მაგრამ ჩია მოხუცის სახეზე ნაღველს და სულ უფრო აშკარა დაბნეულობას ამოიკითხავდით. ერთი კვირის შემდეგ ტარუმ ამაოდ უცადა მოხუცის გამოჩენას, ფანჯრები საგულდაგულოდ იყო დაგმანული, მათ მიღმა კი ფრიად გასაგებ ვარამს დაესადგურებინა. „ჟამიანობისას კატებისთვის მიფურთხება აკრძალულია“, – ასეთი გახლდათ უბის წიგნაკის დასკვნა. სამაგიეროდ, როცა ტარუ საღამოობით შინ ბრუნდებოდა, დარწმუნებული იყო, რომ ჰოლში შეხვდებოდა მოღუშულ ღამის დარაჯს. დარაჯი

ბოლთას სცემდა და ყველას განურჩევლად ეუბნებოდა, მე წინასწარ ვხვდებოდი, რაც მოხდებოდაო. ტარუს, რომელიც ეუბნებოდა, მახსოვს, უბედურებას რომ წინასწარმეტყველებდით, მაგრამ, ვგონებ, მიწისძვრას ელოდითო, მოხუცი დარაჯი პასუხობდა: „ა! მიწისძვრა რომ ყოფილიყო! ერთს შეგვატორტმანებდა და მორჩა... დაითვლიდნენ მკვდრებს, ცოცხლებს და სეირიც ამით დამთავრდებოდა. ამ საზიზღარ სენთან კი რას გინდა, გახდე! ისინიც კი, ვინც ავად არ არიან, სენს გულით დაატარებენ.“

დირექტორიც არანაკლებ დამწუხრებული იყო. თავდაპირველად მოგზაურები, რომელთაც აეკრძალათ ქალაქიდან გასვლა, ქალაქის დახურვის გამო სასტუმროში დარჩნენ. მაგრამ თანდათან, რაკი ეპიდემია გრძელდებოდა, ბევრმა ამჯობინა, მეგობრებთან დაბინავებულიყო. ასე რომ, იმავე მიზეზით, რა მიზეზითაც სასტუმრო უწინ სულ სავსე იყო, ახლა დაცარიელდა – ახალი მოგზაურები ჩვენს ქალაქში აღარ ჩამოდიოდნენ. ტარუ ერთ-ერთი იმ იშვიათ მდგმურთაგანი იყო, რომელიც სასტუმროში რჩებოდა და დირექტორი არასდროს გაუშვებდა შემთხვევას, რომ არ ეთქვა მისთვის, უკანასკნელი კლიენტების ხათრი მაქვს, თორემ დიდი ხანია დავხურავდი ამ ჩემს სასტუმროსო. იგი ხშირად ეკითხებოდა ტარუს, როგორ ფიქრობთ, ეპიდემია რამდენ ხანს გასტანსო. „ამბობენ, — მიუგებდა ხოლმე ტარუ, — რომ სიცივე აფრთხობს ამდაგვარ ავადმყოფობას.“ დირექტორი გიჟდებოდა: „ეჰ, აქ ნამდვილი სიცივე არასოდეს იცის, ბატონო. ყოველ შემთხვევაში, ეს ამბავი კიდევ რამდენიმე თვეს გასტანს.“ ესეც არ იყოს, იგი დარწმუნებული იყო, რომ მოგზაურები ჟამიანობის შემდეგაც კიდევ დიდხანს აუხვევდნენ გვერდს ამ ქალაქს. შავი ჭირი ტურიზმს წირვას გამოუყვანდა.

რესტორანში ცოტა ხნის შემდეგ კვლავ გამოჩნდა ბ-ნი ოტონი, ადამიანი-ბუ, მაგრამ მას მხოლოდ ორი გაწვრთნილი გოშია მოჰყვებოდა. როგორც გამოირკვა, მისმა ცოლმა დაასაფლავა დედა, რომელსაც ავადმყოფობისას თავს ადგა და ამჟამად კარანტინში იმყოფებოდა.

- მე ეს არ მომწონს, - უთხრა დირექტორმა ტარუს, - კარანტინს გამოივლის თუ არა, ეს ქალი მაინც საეჭვოა და, მაშასადამე, მისიანებიც.

ტარუმ შენიშნა, მაგ თვალსაზრისით ყველა სა“ ეჭვოაო. მაგრამ დირექტორი მაინც ჯიუტად ადგა თავის აზრს, ეტყობოდა, ამ საკითხზე კარგად ჩამოყალიბებული თვალსაზრისი ჰქონდა:

— არა, ბატონო, არც თქვენ და არც მე საეჭვონი არ ვართ. ისინი კი არიან.

მაგრამ ბ-ნი ოტონი ისეთი მცირე რამის გამო, როგორიც შავი ჭირია, ნირს არ იცვლიდა და შავი ჭირიც ამჯერად ხახამშრალი რჩებოდა. გამომძიებელი წინანდებურად შედიოდა რესტორნის დარბაზში, ჯდებოდა შვილებზე ადრე და მათ მუდამ ნატიფი და მტრული სიტყვებით მიმართავდა. მხოლოდ პატარა ბიჭი შეიცვალა. თავის დასავით შავებში ჩაცმული, როგორღაც მოიკუნტა და მამამისის პატარა ჩრდილს დაემსგავსა. ღამის დარაჯმა, რომელსაც არ უყვარდა ბ-ნი ოტონი, ტარუს უთხრა:

– აჰ, ეს კაცი მორთულ-მოკაზმული მოკვდება! ისე რომ, გაპატიოსნება არ დასჭირდება. პირდაპირ გაემგზავრება საიქიოს.

უბის წიგნაკში პანელუს ქადაგებაზეც იყო ორიოდე სიტყვა თქმული, ოღონდ შემდეგი კომენტარით: „მესმის ეს გზნება. უბედურების დასაწყისში და დასასრულს მუდამ ცოტად თუ ბევრად რიტორიკას მიმართავენ ხოლმე. პირველ შემთხვევაში ჩვეულება ჯერ არ დაკარგულა, ხოლო მეორეში — უკვე მოასწრო დაბრუნება. სწორედ ტანჯვაში ეჩვევა ადამიანი სიმართლეს ე.ი. დუმილს. დავიცადოთ.“

დაბოლოს, ტარუ წერდა, რომ შას გრძელი სა– უბარი ჰქონდა ექიმ რიესთან, და შენიშნავდა, საუბარს სასურველი შედეგი მოჰყვაო. იქვე დასძენდა, ექიმის დედას, ქ-ნ რიეს, თაფლისფერი თვალები აქვს, თანახირებულად ამტკიცებდა, ამ თვალებიდან ისეთი სიკეთე გამოკრთის, რომელიც შავ ჭირს უთუოდ სძლევსო. ბოლოს, ვრცელ პასაჟებს უძღვნიდა ასთმიან ბერიკაცს, რიე რომ მკურნალობდა.

როგორღაც ამ მოხუცის სანახავად გაჰყოლოდა ექიმს მათი საუბრის შემდეგ. მოხუცი ხითხითითა და ხელების ფშვნეტით შეხვდა ტარუს. ლო“ გინში იწვა ბალიშზე მისვენებული, წინ ბარდის ორი თასი ედგა. „აჰ! კიდევ ერთი მოვიდა, – თქვა მან ტარუს დანახვისას, ~ ქვეყანა აირ-დაირია, ვეღარაფერს გაიგებ კაცი, ექიმები მეტია, ვიდრე ავადმყოფები. ახლა სწრაფად მიდის საქმე, არა? პანელუ მართალია, დამსახურებულად მოგვივლინა ღმერთმა სასჯელი.“ მეორე დღეს ტარუ ხელახლა მიადგა გაუფრთხილებლად.

მის უბის წიგნაკებს თუ დავუჯერებთ, ეს მოხუცი გალანტერიით მოვაჭრე იყო. ორმოცდაათი წლის რომ შეიქნა, იფიქრა, საკმარისია, რაც ვიშრომეო. მას აქეთ დაწვა და აღარც ამდგარა, თუმცა ფეხზე მყოფს ასთმა თითქმის არ აწუხებდა, პატარა რენტის წყალობით აგერ სამოცდათხუთმეტ წლამდე მოეღწია და ყოჩაღადაც გამოიყურებოდა. საათის დანახვას ვერ იტანდა და არც ერთს არ აჭაჭანებდა თავის სახლში. „საათი, — ამბობდა იგი, – ძვირი და თან სულელური ნივთია.“ დროს, და განსაკუთრებით, ჭამის დროს, რომელიც ყველაზე მნიშვნელოვანი იყო მისთვის, ორი თასის მიხედვით ანგარიშობდა. მათგან ერთი მუდამ სავსე იყო ბარდით მისი გაღვიძებისას, მეორეს კი თვითონ ავსებდა მარცვალ-მარცვალ, ბეჯითი და გამოზომილი მოძრაობით. ეს ორი თასი იყო მისთვის დროის ორიენტირი. „ყოველი მეხუთე ჯამის შემდეგ წავიხემსებ ხოლმე“, - ამბობდა იგი,

მის ცოლს თუ დავუჯერებთ, ახალგაზრდობაშივე ემჩნეოდა უცნაურობანი. არასოდეს არაფერი აინტერესებდა, არც სამსახური, არც მეგობრები, არც კაფე, არც მუსიკა; არც ქალები, არც სეირნობა. არასოდეს გასულა თავის ქალაქიდან, გარდა იმ ერთი დღისა, როდესაც იძულებული გახდა, ალჟირში გამგზავრებულიყო საოჯახო საქმეებისთვის და მაშინაც ორანიდან ყველაზე ახ– ლომდებარე სადგურზე დარჩა, გზის გაგრძელება ვეღარ შეძლო და შინ დაბრუნდა პირველივე მატარებლით.

ტარუს, რომელიც გაკვირვებული ჩანდა, ასეთ კარჩაკეტილ ცხოვრებას როგორ ეწევითო, მან აუხსნა, რელიგიის მიხედვით ადამიანის ცხოვრების პირველი ნახევარი აღმავლობაა, ხოლო მეორე ნახევარი — დაღმა სვლა, დაღმა სვლაში კაცს მისი დღეები აღარ ეკუთვნის, ისინი შეიძლება ყოველ წუჲთს წაართვან, ამას არაფერი ეშველება, ამიტომ უმჯობესია, არაფერი აკეთოსო. თუმც ასეთი მდგომარეობის ულოგიკობა სულაც არ აშფოთებდა, რადგან ცოტა ხნის შემდეგ ისიც უთხრა ტარუს, უთუოდ ღმერთი არ არსებობს, Gიორემ მღვდლები საჭირონი აღარ იქნებოდნენო. მისი შემდგომი მსჯელობიდან ტარუ მიხვდა, რომ ეს ფილოსოფია მჭიდროდ იყო დაკავშირებული იმ უკმაყოფილებასთან, რომელსაც მოხუცში შემოწირულებათა ხშირი აკრეფა იწვევდა. მაგრამ მოხუცის პორტრეტი დასრულებული არ იქნება, თუ არ გაგიმხელთ მის სურვილს, ნიშანდობლივი რომაა და მრავალჯერაც გამოუთქვამს თავის თანამოსაუბრესთან: ვიმედოვნებ, ღრმა სიბერემდე მივაღწიოო.

„წმინდანია?“ — ეკითხებოდა თავის თავს ტარუ და პასუხობდა: „დიახ, თუ წმინდანობა ჩვეულებათა ერთობლიობაა.“

მაგრამ იმავე დროს ტარუ საკმაოდ დეტალურად აგვიწერს ჟამიანი ქალაქის ერთ დღეს და სწორ წარმოდგენას იძლევა ჩვენი თანამოქალაქეების საქმიანობასა და ცხოვრებაზე: „არავინ იცინის, მთვრალების გარდა, – წერს ტარუ, — ესენი კი ზომაზე მეტს იცინიან.“ შემდეგ უშუალოდ აღწერაზე გადადის:

„სისხამ დილით მსუბუქი ქროლვა გადაუვლის თავს ჯერ კიდევ უკაცურ ქალაქს. ღამით ვინც დაიხოცა, დაიხოცა, დღეს ვის მოუწევს სიკვდილი, არავინ უწყის და გეჩვენება, რომ შავმა ჭირმა წამით შეწყვიტა თავის გულმოდგინება, და მაშვრალი სულს ითქვამს. ჯერ ყველა დუქანი დახურულია. მაგრამ ზოგიერთზე გაკრულია წარწერა: „დაკეტილია ჟამიანობის გამო“, რაც იმას მოწმობს, რომ ესენი არც თავის დროზე გაიღებიან. ჯერ კიდევ ძილგამოყოლილი გაზეთის გამყიდველები გაჰყვირიან ახალ ამბებს, ზურგით მიყრდნობიან კედელს ქუჩის კუთხეში და თავიანთ საქონელს მთვარეულებივით სთავაზობენ ქუჩის ფარნებს. მაგრამ სულ მალე, პირველი ტრამვაის ზარის წკრიალით გამოფხიზლებულნი, მთვლ ქალაქს მოედებიან, გაწვდილ ხელებში გაზეთის ფურცლებით, რომლებზე“ დაც სიტყვები „შავი ჭირი“ ელვარებს. „ჟამიანობა შემოდგომამდე გასტანს?“ პროფესორი ბ… პასუხობს: „არა“. „ას ოცდაათი მკვდარი. ასეთია ჯამი ჟამიანობის ოთხმოცდამეთხუთმეტე დღისა."

მიუხედავად ქაღალდის კრიზისისა, სულ უფრო და უფრო მწვავე რომ ხდება და აიძულა ზოგიერთი პერიოდული ორგანო თავისი გვერდების რა– ოდენობა შეემცირებინა, გამოვიდა ახალი გაზეთი: „ეპიდემიის მაცნე“, რომელიც მიზნად ისახავს, ჩვენს თანამოქალაქეებს ზედმიწევნითი ობიექტურობით აცნობოს სენის წინსვლისა და უკანდახევის ამბავი, მისცეს მათ ყველაზე სარწმუნო ინფორმაცია ეპიდემიის მსვლელობაზე; თავისი სვეტები დაუთმოს ყველას, ცნობილ თუ უცნობ ადამიანს, ვისაც უბედურებასთან ბრძოლა განუზრახავს; საკუთარ მოვალეობად თვლის მოსახლეობის გამხნევებას, მთავრობის განკარგულებების გამოქვეყნებას, ერთი სიტყვით, ყველა კეთილი ნების ადამიანის შეკავშირებას, „რათა წარმატებით ვებრძოლოთ თავს დამტყდარ უბედურებას“. სინამდვილეში გაზეთი სულ მალე შემოიზღუდა იმ ახალი პროფილაქტიკური საშუალებების სიის გამოქვეყნებით, რომლებიც თითქოს უებარი წამალი იყო შავი ჭირის თავიდან ასაცილებლად.

დილის ექვსი საათისთვის იწყება გაზეთების გაყიდვა მაღაზიებში, რომლის წინაც ერთი საათით ადრე დგებიან ადამიანები რიგში, შემდეგ ტრამვაიებშიც იყიდება, გატენილები რომ მოდიან გარეუბნებიდან. ტრამვაი ერთადერთი ტრანსპორტი დარჩა, მისი ბაქნები და

საფეხურები ხალხითაა დახუნძლული, ამიტომ ძლივს მიიწევს წინ. მაგრამ აქ სასეირო ის არის, რომ ყველა მგზავრი, შეძლებისამებრ, ზურგს უბრუნებს სხვას, რათა სენი არ გადაედოს. გაჩერებაზე ტრამვაი კაცებისა და ქალების ტვირთს ჩამოცლის. მათ ერთი სული აქვთ, რომ ერთმანეთს მოსცილდნენ და მარტონი დარჩნენ. ხშირად იმართება აყალმაყალი, რომლის გამომწვევი მხოლოდ და მხოლოდ ცუდი გუნებაა, ქრონიკული რომ ხდება.

პირველი ტრამვაიების ჩავლის შემდეგ ქალაქი Gnანდათან იღვიძებს, ლუდხანები აღებენ კა“ რებს და მოჩანს დახლები, რომელთა თავზედაც მრავლად გაუკრავთ წარწერები: „ყავა აღარ არის“, „თან იქონიეთ შაქარი“ და სხვ. მერე იღება დუქნები, ცოცხლდება ქუჩები, მზის შუქი უხვად იღვრება ქალაქში და სიცხე ტყვიასავით ამძიმებს ივლისის ზეცას. ეს ის საათია, როცა ისინი, ვინც არაფერს აკეთებს, ბულვარებზე გავლას ბედავენ. უმრავლესობას თითქოს მიზნად დაუსახავს, თავისი სიმდიდრის გამოფენით მოულბოს გული შავ ჭირს. ყოველდღე, თერთმეტი საათისთვის, მთავარ ქუჩებში იმართება ახალგაზრდა ქალვაჟთა პარადი, რომელშიც იგრძნობა სიცოცხლის ის წყურვილი, დიდ-დიდი უბედურების ჟამს რომ იზრდება ხოლმე. თუ ეპიდემია გავრცელდა, მორალის ჩარჩოებიც გაფართოვდება. მაშინ კვლავ ვნახავთ მილანურ სატურნალიებს, გამართულს გათხრილი სამარის პირას.

შუადღისას რესტორნები თვალის ერთ დახამხამებაში ივსება. უკვე რამდენიმე წუთის შემდეგ შესასვლელთან ჯგუფ-ჯგუფად დგანან ადამიანები, რომელთაც ადგილი ვერ იშოვეს. ცას შუქი აკლდება მეტისმეტი სიცხისგან. ვეება საჩრდილობლებს შეფარებული სადილობის მსურველები თავიანთ რიგს ელოდებიან ხვატისგან ლამის არის გალღობილი ქუჩის ჩაყოლებით. რესტორნებს ხალხი იმიტომ აწყდება, რომ ეს საგრძნობლად აიოლებს კვების პრობლემას. მაგრამ სენის გადადების შიშს კი ვერ ამცირებს. კლიენტები დიდხანს, მოთმინებით წმენდენ დანა-ჩანგალსა და თეფშებს. ცოტა ხნის წინათ ზოგიერთი რესტორანი ასეთ განცხადებებს აკრავდა: „ჭურჭელს აქ მდუღარეში ვავლებთ“. მაგრამ მალე უარი თქვეს ყოველგვარ რეკლამაზე, რადგან ხალხი ისედაც მოდიოდა, ხარჯვითაც ხელგაშლით ხარჯავდა. საუცხოო ან საუცხოოდ მიჩნეული ღვინოები, ძვირფასი საუზმეული — ეს მხოლოდ დასაწყისია თავაწყვეტილი ღრეობისა. იმასაც ამბობენ, ერთ რესტორანში პანიკა ატყდა, რადგან ვიღაც კლიენტი ცუდად შეიქნა, გაფითრებული წამოდგა და ბარბაც-ბარბაცით მიაშურა კარებსო.

დაახლოებით ორი საათისთვის ქალაქი თანდათან ცარიელდება და დგება დუმილის ჟამი; მტვერი, მზე და შავი ჭირი ერთმანეთს ხვდება ქუჩაში. დიდი, ნაცრისფერი სახლების გასწვრივ მდორედ მიიზლაზნება სიცხე. ეს გრძელზე გრძელი საათებია, პატიმრობის საათები, რომელთაც მოსდევთ ალმურიანი საღამოები, ხალხმრავალ, აყაყანებულ ქალაქს თავს რომ აცხრება. როცა სიცხეები დაიჭირა, პირველ დღეებში, კაცმა არ იცის რატომ, ზოგჯერ ვერვის დალანდავდით ქუჩაში. მაგრამ ამჟამად ღამის სიგრილეს იმედი თუ არა, მცირე შვება მაინც მოაქვს, ყველანი ქუჩაში გამოდიან, საუბრით იბრუებენ თავს, კამათობენ ანდა ნდომით უცქერიან ერთმანეთს ვნებით ატანილნი, და ივლისის წითელი ცის ქვეშ შეყუჟული ქალაქი თავისი შეყვარებული წყვილებითა და ბრბოს ბუნებით ტაატით მიიწევს შეხუთული ღამისკენ. ბულვარებზე ამაოდ გამოდის ფეტრისქუდიანი ზეშთაგონებული მოხუცი, ჰალსტუხი დიდ ბაფთად რომ გამოუნასკვავს და ამაოდ უმე– ორებს გამვლელ-გამომვლელს: „უფალი დიდია, მას მიეახლენით!“ მაგრამ პირიქითაა, ყველა იმას მიესწრაფვის, რაც, კაცმა რომ თქვას, ცუდად უწყის ან რაც უფრო მნიშვნელოვნად მიაჩნია, ვიდრე უფალი. თავდაპირველად, როდესაც ეგონათ, ეს ისეთივე სენია, როგორიც სხვებიო, რელიგიას ჯერ კიდევ ჰქონდა თავისი ადგილი. მაგრამ რა დაინახეს, სერიოზულად იყო

საქმე, სიტკბოება მოაგონდათ. წუხილი და შიში, დღის განმავლობაში ადამიანთა სახეებზე რომ აღბეჭდილა, მცხუნვარე და მტვრიან ბინდბუნდში ველურ ალტკინებად, მოუხეშავ თავისუფლებად გადაიქცე– ვა, რომელიც მთელ ქალაქს აღაგზნებს.

მეც მათსავით ვარ. მაგრამ რა! სიკვდილი არაფერია ჩემისთანა ადამიანებისთვის. ეს უბრალოდ მოვლენაა, რომელიც ჩვენს სიმართლეს ცხადყოფს. ტარუმ შეხვედრა სთხოვა ექიმს (ამ შეხვედრას ახსენებს თავის უბის წიგნაკშიც). იმ საღამოს, ტარუს მოლოდინში ექიმი შესცქეროდა სასადილო ოთახის კუთხეში სკამზე ჩამომჯდარ დედას, რომელიც აქ ატარებდა დროს, საოჯახო საქმეებისგან რომ მოიცლიდა. ხელებს მუცელზე დაიწყობდა ხოლმე და ელოდა. რიე მთლად არც იყო დარწმუნებული, რომ დედა სწორედ მას ვლოდა, მაგრამ როდესაც ოთახში შემოდიოდა, დედას სახე ვცვლებოდა. ცხოვრების ჭაპანწყვეტისაგან დადუმებული გრძნობები თითქოს ერთბაშად იღვიძებდა მის არსებაში. შემდეგ ქალი კვლავ დუმილში ინთქმებოდა. იმ საღამოს დედა ფანჯრიდან გასცქეროდა უკვე დაცარიელებულ ქუჩას. ღამის განათება ორი მესამედით შეემცირებინათ, შორიშორს მდგარი სუსტი ნათურები უძლურად ბჟუტავდნენ და ოდნავ კიაფობდნენ ქალაქის ბუნდბუნდში.

– ამ ჟამიანობის დროს სულ ცუდი განათება გვექნება? — იკითხა ქალბატონმა რიემ.

— უთუოდ. - ოღონდ ზამთრამდე არ გასტანოს, თორემ მეტად გულის შემაღონებელი იქნება.

– ჰო, — გამოეხმაურა რიე. მან თვალი შეასწრო, დედა მის შუბლს აკვირდებოდა. თვითონაც იცოდა, რომ ბოლო დღეების ჯავრმა და დაღლილობამ სახე დაუღარა.

– დღეს საქმე კარგად არ იყო? - ჰკითხა ქ-ნმა რივმ. "

— ჩვეულებრივ. ჩვეულებრივ! ეს იმას ნიშნავდა, რომ პარიზიდან გამოგზავნილი ახალი შრატი პირველად მოსულზე ნაკლებ ქმედითი ჩანდა, სიკვდილიანობა მატულობდა. კვლავინდვბურად არ იყო საშუალება, პროფილაქტიკური აცრა ჩაეტარებინათ იმ ოჯახებში, სადაც სენს ჯერ არ შეეღწია. საყოველთაო აცრისთვის ბევრი შრატი იყო საჭირო. სიმსივნეები აღარ სკდებოდა, რატომღაც გამაგრებულიყო და აწამებდა ავადმყოფებს. ზუხანდელს აქეთ ქალაქში ეპიდემიის ახალი ფორმის ორმა შემთხვევამ იჩინა თავი. შავი ჭირი ახლა ფილტვებზე გადასულიყო. მაშინვე შეიკრიბნენ ქანცგაწყვეტილი ექიმები და GYავგზააბნეულ პრეფექტს მოსთხოვეს - და დაითანხმეს კიდეც — რომ ახალი ზომები მივლოთ ფილტვის ჭირის თავიდან ასაცილებლად, რომელიც სუნთქვით ვრცელდებოდა. კვლავინდებურად არავის არაფერი გაეგებოდა.

რიემ დედას შეხედა. თაფლისფერ თვალთა მშვენიერმა გამოხედვამ წარსული წლების სითბო და სიყვარული გაუღვიძა.

— ხომ არ გეშინია, დედი? — ჩემი ხნის ადამიანს, აბა, რისი უნდა ეშინოდეს? — დღე გრძელია, მე კი თითქმის არასოდეს ვარ შინ.

— მოლოდინი არაფერია, თუკი ვიცი, რომ მოხვალ. აქ რომ არ ხარ, იმას ვფიქრობ, ახლა რას აკეთებს-მეთქი. ახალი ამბავი თუა რამე?

— ბოლო დეპეშას თუ დავუჯერებთ, კარგი ამბავია. მაგრამ ვიცი, ჩემს დასამშვიდებლად მწერს.

კართან ზარის ხმა გაისმა. ექიმმა გაუღიმა დედას და კარის გასაღებად გაემართა. კიბის ბაქანზე ნახევრად ბზელოდა და ტარუ ნაცრისფერ დიდ დათვს ჰგავდა. რიემ სტუმარი

საწერი მაგიდის წინ დასვა, თვითონ კი თავისი სავარძლის უკან დადგა. მხოლოდ მაგიდის ნათურა აშორებდათ ერთმანეთს. ოთახში სხვა შუქი არ იყო ჩართული.

- ვიცი, რომ შემიძლია გულწრფელად დაგელაპარაკოთ, – შესავლის გარეშე დაიწყო ტარუმ.

რიემ ხმისამოუღებლად დაუქნია თავი, - ორ კვირასა ან ერთ თვეში თქვენ აქ სრულიად არაფრის მაქნისი იქნებით. მოვლენები წინ გისწრებთ.

- მართალი ბრძანდებით, – დაეთანხმა რიე. - სანიტარული უწყება ცუდადაა ორგანიზებული, არც დრო გყოფნით და არც ხალხი.

რიემ კვლავ დაუდასტურა ნათქვამის სისწორე. — გავიგე, რომ პრეფექტურას განზრახული აქვს, რაღაც სავალდებულო სამოქალაქო სამსა" ხური შექმნას, რათა ჯანსაღი მამაკაცები აიძულოს მონაწილეობა მიიღონ საყოველთაო ხსნის საქმეში.

— სწორი ბრძანებაა, მაგრამ პრეფექტი მერყეობს, ისედაც დიდი უკმაყოფილებაა ქალაქში. – რატომ მოხალისეებს არ მიმართავენ? — სცადეს, მაგრამ ბევრს ვერაფერს გახდნენ. — იმიტომ, რომ ოფიციალურ გზას მიმართეს და წარმატების იმედი დიდად არც ჰქონიათ. მაგათ წარმოსახვა ღალატობთ, ვერ გაუთვალისწინებიათ უბვდურების სიგრძე-სიგანე. ჩვენ ამდაგვარი ხერხით მხოლოდ სურდოს თუ შევებრძოლებით. თუ ნებას მივუშვით, თვითონაც დაიღუპებიან და ჩვენც დაგვღუპავენ.

~ შესაძლებელია, — მიუგო რიემ, - ოღონდ უნდა მოგახსენოთ, რომ ისიც კი იფიქრეს, პატიმრები გამოეყვანათ მძიმე სამუშაოებზე.

— მე თავისუფალ ადამიანს ვამჯობინებდი. — მეც, მაგრამ კაცმა რომ თქვას, რატომ? – სიკვდილის განაჩენი ზიზღს მგვრის. ექიმმა შეხედა ტარუჯს: — მერე? — მერე ის, რომ მე მოხალისეთა სანიტარული რაზმების ჩამოყალიბებისა გეგმა მაქვს. ნება მიბოძეთ, მოვკიდოა ამ საქმეს ხელი, ოლონდ ადმინისტრაციას ნუ ჩავრევთ. მათ ისედაც თავზე საყრევლად აქვთ საქმე. მე ყველგან მეგობრები მყავს - მათგან პირველი ბირთვი შეიკვრება. ცხადია, მეც მონაწილეობას მივიღებ.

— რა თქმა უნდა, - უპასუხა რიემ, - ეჭვი არ შვგეპაროთ, რომ სიხარულით დაგთანხმდებით. კაცს მუდამ სჭირდება დახმარება, განსაკუთრებით ჩვენს ხელობაში. მე შევეცდები, პრეფექტურა დავიყოლიო. მათ სხვა არჩევანი არც აქვთ, მაგრამ... — რიე დაფიქრდა, — მაგრამ მაგ სამუშაომ შეიძლება ხალხი შეიწიროს. თუმცა თქვენ კარგად იცით ეს, მე მაინც ვალდებული ვარ, გაგაფრთხილოთ. კარგად დაფიქრდით?

ტარუმ მშვიდად მიაპყრო ნაცრისფერი თვალები.

— ექიმო, რას ფიქრობთ მამა პანელუს ქადაგებაზე?

კითხვა ბუნებრივი კილოთი იყო დასმული და რიემაც ასევე უპასუხა:

~ ცხოვრების დიდი ნაწილი საავადმყოფოში გამიტარებია და ამიტომ ვერ მოვიწონებდი კოლექტიური დასჯის იდეას. მაგრამ, მოგეხსენებათ, ქრისტიანები ზოგჯერ ასე ლაპარაკობენ, თუმცა სინამდვილეში არასოდეს ფიქრობენ ასე. ისინი უკეთესები არიან, ვიდრე ჩანან.

— მაგრამ, პანელუს მსგავსად, თქვენც ფიქრობთ, რომ ჟამიანობასაც თავისი სიკეთე ახლავს, იგი თვალს უხელს ადამიანებს, აიძულებს, რომ იფიქრონ?

ქქიმმა მოუთმენლად გაიქნია თავი: ~ ისევე, როგორც ყველა სენს ამქვეყნად. ის, რაც მართებულია ყველა ამქვეყნიური სნეულე– ბის მიმართ, მართებულია შავი ჭირის მიმართაც. მან შეიძლება ზოგი აამაღლოს კიდეც. მაგრამ როდესაც ხედავ მწუხაარებასა და ტანჯვას, რომელიც მას მოაქვს, გიჟი, ბრმა ან ლაჩარი უნდა იყო, რომ შავ ჭირს შეურიგდე.

რიემ ოდნავ თუ აუწია ხმას, მაგრამ ტარუმ ხელი აიქნია, თითქოს ამშვიდებდა, თანაც გაუღიმა.

რიემ მხრები აიჩეჩა: – ასეა, მაგრამ პასუხი არ მოგიციათ. კარგად დაფიქრდით?

ტარუ მოხერხებულად მოეწყო სავარძელში და შუქისკენ გადმოიხარა:

— ღმერთი თუ გნამთ, ექიმო? ეს შეკითხვაც ბუნებრივი იყო, მაგრამ ამჯერად რიე შეყოყმანდა.

— არა, მაგრამ ამას რა მნიშვნელობა აქვს? მე წყვდიადში ვარ და რამის დანახვას ვცდილობ. უკვე დიდი ხანია, ამაში ვერაფერს ვხედავ ორიგინალურს.

— ეს ხომ არ გაშორებთ პანელუს? — არა მგონია. პანელუ წიგნის კაცია. მას ერთი-ორჯერ ფიუ უნახავს სიკვდილი და ამიტომაც არის, რომ ჭეშმარიტების სახელით ღაღადებს. მაგრამ ყოველი სოფლის მღვდელი, ვისაც თავისი მრევლი უზიარებია და მომაკვდავის უკანასკნელი ამოსუნთქვა მოუსმენია, ჩემსავით ფიქრობს. იგი ამჯობინებდა, ემკურნალა სნეულთათვის, ხო“ ლო შემდეგ განვზრახა ამ სენის სასიკეთო თვისებების დამტკიცება.

რიე წამოდგა. მისი სახე; ახლა ჩრდილში იყო. — დავანებოთ ამას თავი, რადგან არ გსურთ, მიპასუხოთ.

ტარუს გავლიმა. არ ამდგარა, ისე ჰკითხა: — შემიძლია შეკითხვითვე გიპასუხოთ? ახლა ექიმს გაელიმა. – იდუმალება გჭვარებიათ. მიდით, მკითხეთt – მაშ, თავად რისთვის იჩენთ ასეთ თავდადებას, თუკი ღმერთი არ გწამთ? თქვენმა პასუხმა იქნებ მეც მიშველოს პასუხის გაცემაში.

ექიმი კვლავ ჩრდილში იდგა, ისე მიუგო, მე უკვე გავეცი პასუხი ამ კითხვას და ყოვლისშემძლისა რომ მწამდვს, აღარ ვუმკურნალებდი ადამიანებს, უფალს დავუტოვებდი ამ საზრუნავსო. მერე დააყოლა: მთელ ქვეყანაზე არავის, თვით პანელუსაც კი {თუმცა კი ჰგონია, ასე მწამსო), არ სწამს ღმერთი იმდენად, რომ მთლიანად მიანდოს თავი მის ნება-სურვილს, ამიტომ მიმაჩნია, რომ ჭეშმარიტ გზას ვადგავარ, როდესაც ვებრძვი სინამდვილეს, რომელიც არსებობსო.

— მაშ, ასე წარმოგიდგენიათ თქვენი ხელობა? — შეეკითხა ტარუ.

— დაახლოებით, — მიუგო ექიმმა და სინათლეზვ გამოვიდა.

ტარუს ხმადაბლა სტვენაზე ექიმი მიტრიალდა:

— დიახ, თქვენ ფიქრობთ, რომ ჩემს ხელობას სიამაყე შვენის, მაგრამ დამერწმუნეთ, მე მხოლოდ იმდენი სიამაყე გამაჩნია, რამდენიც საჭიროა. არ ვიცი, რა მოშელის, ან რა მოხდება ყოვე“ ლივე ამის შემდეგ, ახლა კი – არიან ავადმყოფები და მათ შველა უნდათ. დღეს ფიქრის დრო არ არის. შემდეგში, როდესაც განიკურნებიან, ისინიც დაფიქრდებიან და მეც... მე ვიცავ მათ შეძლების“ დაგვარად. ესაა და ეს.

- ვისგან იცავთ?

რიე ფანჯრისკენ მიბრუნდა. შორს, საითაც ჩამუქებული ჰორიზონტი იყო, ზღვა ეგულებოდა. უფრო და უფრო მოეძალა დაღლილობა და ამავე დროს ებრძოდა უეცრად მოწოლილ უაზრო სურვილს, გადაეშალა გული ამ უცნაური კაცისთვის, რომელთანაც რაღაც ნათესაურ კავშირს გრძნობდა.

— გეფიცებით, ტარუ, ამის მეტი არაფერი ვი– ცი. ამ ხელობას როგორღაც განყენებულად ვეზიარე; მჭირდებოდა, ვინაიდან ისეთსავე მდგომარეობას მანიჭებდა, როგორსაც ყველა სხვა ხელობა, რომლისკენაც ახალგაზრდობა მიისწრაფვის. იქნებ იმიტომაც ვარჩიე, რომ მუშის შვილისთვის ეს განსაკუთრებით ძნელი იყო. შემდეგში ვნახე, როგორ კვდებიან ადამიანები. იცით თუ არა, რომ ისეთი ადამიანებიც არსებობენ, რომლებიც უარს ამბობენ სიკვდილზე? გსმენიათ მომაკვდავი ქალის უკანასკნელი ამოძახილი: „არასოდეს!“ მე მსმენია. თავიდანვე ვიგრძენი, რომ ამას ვერ შევეგუებოდი. ყმაწვილი ვიყავი და მთელი ჩემი სიძულვილი სამყაროს კანონზომიერებაზე გადავიტანე. დრო რომ გავიდა, უფრო თავმდაბალი გავხდი. ოლონდ ჯერაც ვერ შევეჩვიე მომაკვდავი ადამიანის ყურებას. მეტი არაფერი ვიცი, მაგრამ, ბოლოს და ბოლოს...

რიე გაჩუმდა და დაჯდა. გრძნობდა, რომ პირი გაუშრა.

- რა, ბოლოს და ბოლოს? — ხმადაბლა შეეკითხა ტარუ.

— ბოლოს და ბოლოს... – განაგრძო ექიმმა, მაგრამ ისევ შეყოყმანდა და ყურადღებით დააცქერდა ტარუს, - ეს ისეთი რამაა, რასაც თქვენნაირი კაცი უთუოდ გამიგებს. რადგან სამყაროს წესს სიკვდილი განსაზღვრავს, იქნებ ღმერთისთვის ჯობდეს, რომ იგი არ იწამონ, მთელი ძალ-ღონე სიკვდილთან ბრძოლას მოახმარონ და აღარ აღაპი ყრონ თვალები ზეცისკენ, სადაც იგი დუმს.

– დიახ, — კვერი დაუკრა ტარუმ, – შემიძლია, გაგიგოთ, მაგრამ თქვენი გამარჯვება მუდამ დროვბითი იქნება, ესაა და ეს.

რიე მოიქუფრა: - ვიცი, რომ მუდამ ასე იქნება, მაგრამ ეგ ბრძოლის შეზყვეტის საბაბად არ გამოდგება.

— არა, არ გამოდგება და თუ ასეა, წარმომიდგვნია, რა უნდა იყოს თქვენთვის ვს ჟამიანობა,

– დიახ, — გამოეპასუხა რიე, – დაუსრულებელი მარცხი.

ტარუ ერთხანს თვალებში შეაცქერდა ექიმს, შემდეგ ადგა და მძიმედ გაემართა კარისკვნ. რიე უკან გაჰყვა. ტარუ შეჩერდა, თავი ჩაღუნა და ექიმს ჰკითხა:

— ვინ გასწავლათ ყოველივე ეს, ექიმო? პასუხს არ დაუყოვნებია: — გაჭირვებამ.

რიემ გააღო კაბინეტის კარი და დერეფანში რომ გავიდნენ, ტარუს უთხრა, გარეუბანში ერთი ავადმყოფი მყავს სანახავიო. ტარუმ შესთა - ვაზა, გამოგყვებითო. ექიმი დათანხმდა.

დერეფნის ბოლოს ქ-ნი რიე დაუხვდათ. ექიმმა მას ტარუ გააცნო. მეგობარიაო, ასე უთხრა დედას. - ო! ბედნიერი ვარ, რომ გაგიცანით, - თქვა ქალმა.

ტარუმ თვალი გაადევნა. კიბის ბაქანზე ექიმი ამაოდ ეცადა შუქის ანთებას. კიბე სიბნელით იყო მოცული. რიემ იფიქრა, ალბათ ეკონომიას ეწევიანო. ეს ერთი ხანი იყო, ქალაქში ყველაფერი მოიშალა, იქნებ იმიტომ, რომ კარისკაცები და სახლის ბინადრები აღარაფერს უფრთხილდებოდნენ. ექიმი ამ ფიქრში იყო, როცა უკან მომავალი ტარუს ხმა გაიგონა:

~ კიდევ ერთი სიტყვა, ექიმო, თუნდაც სასაცილოდაც ჩათვალოთ: თქვენ სრულიად მართალი ბრძანდებით.

სიბნელეში რიემ თავისთვის თუ აიჩეჩა მხრები. — მერწმუნეთ, მე თვითონაც არ ვიცი ეგ. თქვენ, თქვენ კი იცით?

— ო, — აულელვებლად უპასუხა ტარუმ, — მე რაღა არ ვიცი!

ექიმი შედგა. უკან მომავალ ტარუს საფეხურზე ფეხი დაუცდა და რიეს მხარს მოეჭიდა.

— თქვენ ფიქრობთ, რომ ყველაფერი გაგეგებათ ამ ცხოვრების? — ჰკითხა ექიმმა.

სიბნელეში პასუხი ისევ მშვიდმა ხმამ გასცა: — დიახ. ქუჩაში რომ გამოვიდნენ, დაინახეს, საკმაოდ გვიანი იყო, თერთმეტი საათი იქნებოდა. ქალაქი დადუმებულიყო, მხოლოდ რაღაც შარიშური ისმოდა სიბნელეში. ძალიან შორიდან სასწრაფო დახმარების მანქანის ხმა მოისმა. ექიმის მანქანაში ჩასხდნენ და რიემ ძრავა ჩართო.

- ხვალ საავადმყოფოში უნდა მოხვიდეთ, — უთხრა ექიმმა ტარუს, — პროფილაქტიკური აცრა უნდა ჩაგიტაროთ. სანამ საქმეს შევუდგებოდეთ, ვსღა დამრჩენია საcriქმელი: გახსოვდეთ, რომ სამიდან ერთი შანსი გაქვთ უვნებლად დარჩენისა.

- მაგ ვარაუდებს აზრი არ აქვს, ექიმო, ეს თქვენ ჩემზე კარგად უწყით. ასი წლის წინათ შავი ჭირის ეპიდემიამ შეიწირა სპარსეთის ერთი ქალაქის მთელი მოსახლეობა, მხოლოდ გვამების განმბანელი დარჩა ცოცხალი, თუმცა კი თავისი საქმიანობა არ შეუწყვეტია.

– მას სწორედ მესამე შანსი ხვდა წილად, - უპასუხა რიემ რატომღაც მოგუდული ხმით, — თუმცა ისიც უნდა ითქვას, რომ ჩვენ ჯერ არაფერი ვიცით. გარეუბანში შედიოდნენ. დაცარიელებულ ქუჩებს მათი მანქანის ფარები ანათებდა. მანქანიდან გადმოსული ექიმი შეეკითხა ტარუს, ავადმყოფთან ხომ არ შემომყვებითო. პასუხად დასტური მიიღო, ცის ათინათი უნათებდათ სახეებს. უცებ, რიემ კეთილად გაიცინა.

— ერთი ეს მითხარით, ტარუ, რა გაიძულებთ, ამ საქმეში რომ ერევით?

— არ ვიცი. უთუოდ ჩემი შეგნება. – სახელდობრ? — გაგების უნარი. ტარუ მიტრიალდა სახლისკენ და რიეს მისი სახე აღარ დაუნახავს, სანამ ასთმიან მოხუცთან არ შევიდნენ.

მეორე დღიდანვე ტარუ მუშაობას შეუდგა და შეკრიბა მოხალისეთა პირველი ჯგუფი, რომელსაც მალე სხვა მრავალი მოჰყვებოდა.

მთხრობელს არ აქვს განზრახული, ამ სანიტარულ რაზმებს იმაზე მეტი მნიშვნელობა მიანიჭოს, ვიდრე სინამდვილეში ჰქონდა. თუმცა, მის ადგილზე რომ ყოფილიყო, მრავალ ჩვენს თანამოქალაქეს გული არ მოუთმენდა და ამ რაზმების როლს გააზვიადებდა. მაგრამ მთხრობელი სხვაგვარად ფიქრობს: თუ კეთილ საქმეს მეტისმეტად გავაზვიადებთ, ამით ჩვენდაუნებურად ხოტბას შევასხამთ ბოროტებას. საქმე ისაა, რომ ფიქრობენ, კეთილი საქმე ესოდენ ფასობს მხოლოდ იმიტომ, რადგან იგი იშვიათია და ადამიანთა მამოძრავებელი ძალა უფრო ხშირად სიბოროტე და გულგრილობაა. მთხრობელი კი არ იზია“ რებს ამ აზრს, ქვეყნად არსებული ბოროტება თითქმის ყოველთვის უვიცობითაა გამოწვეული და კეთილ

ნებას თითქმის ისეთივე ზიანის მოტანა შეუძლია, რაც ბოროტებას, თუკი მას ცოდნის შუქი არ ეფინება. ადამიანები უფრო კეთილნი არიან, ვიდრე ბოროტნი, მაგრამ სიმართლე თუ გნებავთ, თავი და თავი ეს როდია. ადამიანები მეტ-ნაკლებად უვიცები არიან და სწორედ ამას უწოდებენ სათნოებას ან მანკს, ხოლო ყველაზე საშინელი მანკი უცოდინარობაა, რომელსაც თავი ყოვლისმცოდნე ჰგონია და თავს მკვლელობის უფლებას აძლევს. მკვლელის სული ბრმაა და ხილვის სრული სიცხადის გარეშე არც ჭეშმარიტი სიკეთე არსებობს და არც მშვენიერი სიყვა" რული.

ამიტომ არის, რომ როცა ტარუს წყალობით შექმნილ ჩვენს სანიტარულ რაზმებს ვაქებთ, ობიექტურება უნდა შევინარჩუნოთ. ამის ბრალია, რომ მთხრობელი მეტისმეტი მჭევრმეტყველებით არ შეასხამს ხოტბას ამ ნებისყოფასა თუ გმირობას, თუმცა საკადრისს კი მიაგებს. მაგრამ იგი კვლავ დარჩება დაფლეთილი და შეური" გებელი გულების მემატიანედ, რამეთუ შავმა ჭირმა გვაქცია ასეთებად.

ერთი სიტყვით, იმ ადამიანებს, ვინც სანიტარულ რაზმებში ერთგულად შრომობდა, არც ისეთი დიდი დამსახურება ჰქონდათ, რადგან იცოდნენ, სხვა არაფერი დარჩენოდათ და ასე რომ არ მოქცეულიყვნენ, დაუჯერებელი სწორედ ის იქნებოდა. ეს რაზმები დაეხმარნენ ჩვენს თანამოქალაქეებს, უფრო კარგად გარკვეულიყვნენ შავ ჭირში და ნაწილობრივ კიდევაც დაარწმუნეს იმაში, რომ რადგან სენი წინ გადაეღობათ, მასთან ბრძოლისას უნდა გაეკეთებინათ ყოველივე ის, რისი გაკეთებაც იყო საჭირო. ასე და ამრიგად, იმის გამო, რომ შავი ჭირი ზოგიერთის მოვალეობად იქცა, იგი ჭეშმარიტი სახით გამოჩნდა — ყველას საქმედ, იმად, რაც სინამდვილეში იყო.

კეთილი და პატიოსანი. მაგრამ აზრადაც არავის მოუვა, მასწავლებელი იმის გამო შეაქოს, რომ ასწავლის, ორჯერ ორი ოთხიაო. იგი, შეიძლება, იმის გამო შეაქონ, რომ მშვენიერი ხელობა აირჩია. შვიძლება ითქვას, რომ ქების ღირსნი არიან ტარუ და ყველა ისინი, ვინც ამტკიცებენ, ორჯერ ორი ოთხიაო და არა პირიქით, მაგრამ ნურც იმას დავივიწყებთ, რომ ეს კეთილი ნება მათ ანათესავებს იმ მასწავლებელთან და საერთოდ ყველასთან, ვისაც ამ მასწავლებელივით გული აქვს. ასეთები კი, ადამიანის სასახელოდ, უფ– რო მრავალრიცხოვანნი არიან, ვიდრე ჰგონიათ ხოლმე, ყოველ შემთხვევაში, მთხრობელს ღრმად სწამს ეს. იგი იმასაც ხვდება, რომ შეიძლება შეედავონ, ეს ხალხი ხომ საფრთხეში აგდებდა საკუთარ სიცოცხლესო. მაგრამ ისტორიაში მუდამ დგება ჟამი, როდესაც მას, ვინც იმის მტკიცებას გაბედავს, რომ ორჯერ ორი ოთხია, სიკვდილით სჯიან. მასწავლებელმა ეს კარგად იცის. და ის კი არ გახლავთ საკითხავი, რა ჯილდო ან სასჯელი მოელის ასეთ მსჯელობას, საკითხავი ისაა, მართლა ოთხია ორჯერ ორი თუ არა. ჩვენს თანამოქალაქეებს, ვინც მაშინ სიცოცხლეს სწირავდა, უნდა გადაეწყვიტათ, დაატყდათ თუ არა თავს შავი ჭირი და უნდა ებრძოლათ თუ არა მის წინააღმდეგ.

ჩვენს ქალაქში მაშინ მრავალი ახალგამომცხვარი მორალისტი დადიოდა და ქადაგებდა: რაც უნდა ვიღონოთ, ვერას გავხდებით და სხვა გზა არ გვაქვს, მუხლებზე უნდა დავიჩოქოთო. ხოლო ტარუ, რიე და მათი მეგობრები ისე პასუხობდნენ ამაზე, როგორც შეეძლოთ, მაგრამ დასკვნა კი მუდამ ერთი გახლდათ: რაც ძალი და ღონე გვაქვს, უნდა ვიბრძოლოთ, მუხლებზე კი არ უნდა დავემხოთო. საქმე ის იყო, რაც შეიძლება მეტი ადამიანი ეხსნათ სიკვდილისა და სამუდამო განშორებისგან. ამისთვის კი მხოლოდ ერთი გზა იყო - შავი ჭირის წინააღმდეგ ბრძოლა. თავისთავად ეს ჭეშმარიტება აღტაცებას არ იწვევდა, უბრალოდ, ლოგიკური იყო.

ამიტომაც ბუნებრივი გახლდათ, რომ მოხუცი კასტელი მთელი რწმენითა და ენერგიით ადგილზევე შეუდგა შრატისა დამზადებას იმ მასალისგან, რაც ხელთ ჰქონდა. ის და რიე იმედოვნებდნენ, რომ ქალაქში მოდებული მიკრობის საფუძველზე დამზადებული შრატი უფრო ქმედი«თი იქნებოდა, ვიდრე გარედან შემოტანილი, რადგან ეს მიკრობი ოდნავ განსახვავდებოდა შავი ჭირის ბაცილისგან, უფრო სწორად მისი კლასიკური აღწერილობისგან. კასტელს იმედი ჰქონდა, რომ ძალიან მალე მიიღებდა შრატს.

ბუნებრივი იყო ისიც, რომ გრანმა, რომელსაც გმირისა არაფერი ეცხო, სანიტარული რაზმების მდივნის მოვალეობა იკისრა. ტარუს მიერ ჩამოყალიბებული ზოგიერთი რაზმი მჭიდროდ დასახლებულ უბნებში წინასწარ ზომებს იღებდა, რომ მოსახლეობა დაეცვა შავი ჭირისგან. ცდილობდნენ, სიბინძურე აღმოეფხვრათ, აღრიცხავდნენ ყველა სხვენსა და სარდაფხა, სადაც დეზინფექცია არ ჩაეტარებინათ. სხვა რაზმები უშუალოდ ექიმებს ეხმარებოდნენ - მათთან ერთად მიდიოდნენ ავადმყოფებთან, ჭირშეყრილები გადაჰყავდათ, ხოლო შემდეგში, რადგანაც კვალიფიცირებული პერსონალი აკლდათ, თვითონ სხდებოდნენ სასწრაფო მანქანის საჭესთან, რომ ავადმყოფები და მიცვალებულები გადაეყვანათ. ყოველივე ეს სტატისტიკურ აღნუსხვას საჭიროებდა და გრანმაც იკისრა ეს საქმე.

მთხრობელს მიაჩნია, რომ გარკვეული თვალსაზრისით, რიესა და ტარუზე მეტად გრანი იყო განსახიერება იმ იშვიათი სათნოებისა, სანიტარულ რაზმებს რომ შთააგონებდა. მან მისთვის ჩვეული კეთილი ნებით, უყოყმანოდ თქვა ჰოო - ბა, სურდა, მცირე სამუშაოთი მაინც მოეტანა სარგებლობა. სხვა რამისთვის მეტისმეტად ხანდაზმული იყო. მას შეეძლო ემუშავა თვრამეტი საათიდან ოც საა«თ ამდე და როდესაც რიემ მხურვალე მადლობა გადაუხადა, გრანს გაუკვირდა: „ეს როდია ყველაზე ძნელი. შავ ჭირს ვერსად გავექცევით, ცხადია, უნდა ვებრძოლოთ. ეჰ! ყველაფერი ასე მარტივი რომ იყოს!..“ და იგი კვლავ თავის დაუმთავრებელ წინადადებას უბრუნდებოდა. ზოგჯერ, საღამოობით, როცა სტატისტიკური მონაცემების შეჯამებას შორდებოდნენ, რიქ გრანს ესაუბრებოდა. ბოლოს, ტარუც ჩაითრიეს თავიანთ საუბარში და გრანი სულ უფრო და უფრო აშკარა სიამოვნებით უშლიდა ხოლმე გულს თავის ორ მეგობარს. ისინიც ინტერესით ადევნებდნენ თვალს მის მუშაობას, რასაც იგი ჟამიანობის დროსაც არ წყვეტდა. საბოლოო ჯამში, ამაში ჰპოვებდნენ ერთგვარ შვებას.

„როგორ არის ამორძალი?“ — ხშირად ჰკითხავდა ტარუ, გრანი კი მუდამ ამას მიუგებდა ტანჯული ღიმილით: „მიაჭენებს თავის ცხენს, მიაჭენებს!“ ერთ საღამოს გრანმა თქვა, საბოლოოდ ავილე ხელი ზედსართავზე „კოხტა“, ამორძალს რომ განსაზღვრავდა და ამიერიდან „ტანკენარს“ ვუწოდებო. „ეს უფრო ზუსტია“, — დაურთო მან. მეორე დღეს მან წაუკითხა თავის მსმენელებს შემდეგნაირად გადაკეთებული პირველი წინადა“ დება: „მაისის შშვენიერ დილას საუცხოო ქურან ცხენზე ამხედრებული ტანკენარი ამორძალი ბულონის ტყის აყვავებულ ხეივნებს მიუყვებოდა.“ – ასე ხომ უკეთ ხვდავთ? - ამბობდა გრანი, — თანაც მე ვამჯობინე „მაისის დილას“, რადგან „მაისის თვე“ ცხენის ჭენებას ოდნავ გაჭიანურებულსა ხდიდა.

შემდეგში: ძალიან ბევრი საფიქრალი გაუჩინა ზედსართავმა „საუცხოო“. გრანის აზრით, ეს სიტყვა არაფრის მთქმელი იყო, ის კი ისეთ სიტყვას ეძებდა, რომელსაც შეეძლო მის წარმოსახვაში არსებული დიდებული ცხენი ფოტოგრაფიული სიზუსტით დაეხატა. „ნასუქი“ არ ვარგოდა, ზუსტი კი იყო, მაგრამ ოდნავ დამამცირებელი. ერთხანს „ნაჰატივებმა“ მიიზიდა იგი, მაგრამ ეს სიტყვა წინადადების რიტმში ვერ ჯდებოდა. ერთ საღამოს მოხუცმა გამარჯვებული იერით აცნობა თანამოსაუბრეთ, ვიპოვე: „ამლაყი ქურანი“, ასე დავწერო.

მისი აზრით, ეს სიტყვები ყოველგ“ ვარი ხაზგასმის გარეშე, ცხენის სიკოხტავეზე მიუთითებდა.

— ეგ შეუძლებელია, — უთხრა რიემ. — რატომ? – ამლაყი ჯიშს კი არა, ფერს მიუთითებს. — რომელ ფერს? — ყოველ შემoxხვევაში, ამლაყი და ქურანი ერთი და იგივე არაა.

გრანი ძალიან დანაღვლიანებული ჩანდა. — გმადლობთ, — თქვა მან, — საბედნიეროდ, თქვენ მყავხართ გვერდით. ხომ ხელდავთ, რა ძნელია წერა.

– „დიდებულზე“ რასა იტყოდით? — ჰკითხა ტა– რუმ.

გრანმა შეხედა, დაფიქრდა:

თო დიახ, – თქვა მან ბოლოს, — ზედგამოჭრილი სიტყვაა.

თანდათან ღიმილიც კი დაუბრუნდა.

რამდენიმე დღის შემდეგ აღიარა, სიტყვა „აყვავებული“ მეჩოთირებაო. ვინაიდან ორანსა და მონტელიმარს არასოდეს დასცილებოდა, თავის მეგობრებს გამოჰკითხა, რანაირად ყვავისო ბულონის ტყის ხეივნები. კაცმა რომ თქვას, რიესა და ტარუს არასოდეს დარჩენიათ შთაბეჭდილება, თითქოს ეს ხეივნები ჰყვაოდა, მაგრამ მოხელის რწმენამ ისინიც დააეჭვა. მოხუცს კი მათი ორჭოფობა ანცვიფრებდა. „მხოლოდ მხატვრის თვალს ძალუძს დანახვა!“ მაგრამ ერთხელ ძალზედ აგზნებული დაუხვდა ექიმს. სიტყვა „აყვავებული“ „ყვავილებით დაბურულით“ შეცვალა. ხელებს იფშვნეტდა. „როგორც იქნა, მათი დანახვა, შეგრძნება შეიძლება. ქუდი მოიხადეთ მოწიწებით, ბატონებო!“ მერე გამარჯვებული იერით წაიკითხა წინადადება: „მაისის მშვენიერ დილით დიდებულ ქურანზე ამხედრებული ტანკენარი ამორძალი ბულონის ტყის ყვავილებით დაბურულ ხეივნებს მიუყვებოდა.“ მაგრამ ხმამაღლა კითხვის დროს წინადადების ბოლოს თავშეყრილი, მიჯრით მიწყობილი არსებითი სახელები ყურს ეხამუშებოდა და გრანსაც ენა წაუბორძიკდა. დამწუხრებული ჩამოჯდა. შემდეგ ექიმს წასვლის ნებართვა სთხოვა, უნდა დავფიქრდეო.

როგორც შემდგომში გამოირკვა, სწორედ იმხანად დაეტყო სამსახურში დაბნეულობის ნიშნები, ეს კი სავალალო იყო ისეთ მომენტში, როცა მერია შემცირებული პერსონალით მძიმე ვალდებულებებს უნდა გამკლავებოდა. ამან უარყოფითად იმოქმედა მის სამსახურეობრივ საქმიანობაზე და კანტორის უფროსმა მკაცრადაც უსაყვედურა, ფულს იმისთვის იღებთ, რომ შეასრულოთ სამუშაო, რომელსაც არსებითად არ ასრულებთო. „თურმე მოხალისედ მუშაობთ სანიტარულ რაზმებში, — უთხრა კანტორის უფროსმა, — ეს მე არ მეხება. ერთადერთი, რაც მაინტერესებს, თქვენი სამსახურია. ამ საშინელ ვითარებაში სარგებლობის მოტანა თუ გსურთ, პირველ რიგში თქვენი სამუშაო უნდა შეასრულოთ კეთილსინდისერად. თუ არადა, სხვა დანარჩენი არაფრის მაქნისია...“

— იგი მართალია, – უთხრა გრანმა რიეს. – დიახ, მართალია, ~ დაუდასტურა ექიმმაც. — მაგრამ მე დაბნეკული ვარ, რაკი არ ვიცი, თავი როგორ გავართვა ჩემი წინადადების დასასრულს.

მას აზრად მოსვლია, ამოეღო სიტყვა „ბულონის“, რადგან მიაჩნდა, რომ ისედაც გასაგები იქნებოდა ყველაფერი. მაგრამ მაშინ წინადადებაში თითქოს „ყვავილებს“ უკავშირდებოდა ის, რაც სინამდვილეში „ხეივნებს“ ეხებოდა. ისიც უფიქრია, დაეწერა: „ხეივნებს ტყისას, სავსეს ყვავილებით“, მაგრამ „ტყისგან“ ხელოვნურად გათიშული არსებითი სახელი და განსაზღვრება ეჩოთირა. მართალი თუ გნებავთ, ზოგიერთ საღამოს იგი რიეზე გაცილებით უფრო დაღლილი ჩანდა,

დიახ, მას ქანცს აცლიდა საჭირო სიტყვის ძი– ება, სულ მთლად რომ შთანთქავდა მის არსებას, მაგრამ მაინც განაგრძობდა მონაცემების შეჯამებას და სტატისტიკურად აღრიცხვას, რაც სა" ნიტარული რაზმებისთვის იყო საჭირო. ყოველ სა" ღამოს მოთმინებით უკირკიტებდა სააღრიცხვო ბარათებს, მონაცემებს აჯერებდა და ცდილობდა, რაც შეიძლება ზუსტი სურათი შეექმნა. საკ" მაოდ ხშირად აკითხავდა რიეს საავადმყოფოში და თავისუფალ მაგიდას სთხოვდა. თავისი ქა" ღალდებით მიუჯდებოდა ამ მაგიდას, ზუსტად ისევე, როგორც მერიაში და სადეზინფექციო წაშლისა და ავადმყოფთა ამონასუნთქით დამძიმებულ ჰაერში ქალალდის ფურცლებს აფრიალებ" და, რათა მელანი გაეშრო. მაშინ იგი პატიოსნად ცდილობდა, თავის ამორძალზე აღარ ეფიქრა და მხოლოდ ის ეკეთებინა, რაც ევალებოდა.

დიახ, თუკი მართალია, რომ ადამიანებს სჭირდებათ მისაბაძი მაგალითები და სანიმუშო პიროვნებები, რომლებსაც ისინი გმირებს უწოდებენ, და თუკი აუცილებელია, რომ ერთი გმირი ამ მოთხრობაშიც იყოს, მთხრობელი სწორედ ამ უმნიშვნელო და ჩრდილში მყოფ ადამიანს გთავაზობთ, ვისაც სიკეთისა და იდეალის გარდა არაფერი გააჩნია — იდეალისა, ერთი შეხედვით სასაცილო რომ ჩანს. ეს დაუბრუნებს ჭეშმარიტებას მის კუთვნილს – ორჯერ ორი რომ ოთხია, ხოლო გმირობას — ოდითგანვე მიკუთვნებულ მეორეხარისხოვან ადგილს, რომელიც წინ კი არ უსწრებს, არამედ სწორედ თან სდევს საყოველთაო ბედნიერების მოთხოვნილებას. ჩვენს ქრონიკასაც ეს ანიჭებს სრულიად გარკვეულ ხასიათს, როგორიც უნდა ჰქონდეს ნამდვილ ფაქტებზე აგებულ მოთხრობას, რაშიც სიკეთეა ჩაქსოვილი, ისეთი სიკეთე, რომელიც არ ყვირის, არ არის ეგზალტირებული ამ სიტყვის უარყოფითი თეატრალური გაგებით.

ყოველ შემთხვევაში, ასეთი გახლდათ ექიმ რიეს აზრი, როდესაც გაზეთებში კითხულობდა ანდა რადიოში უსმენდა მიმართვებსა და გამხნევებას, გარე სამყარო რომ უგზავნიდა შავი ჭირით მოცულ ქალაქს. ამივრიდან განმარტოებულ ქალაქს ყოველ საღამოს ჰაერითა თუ ხმელეთის გზით გამოგზავნილ დახმარებასთან ერთად აწვიმდა რადიოტალღებიდან თუ პრესის ფურცლებიდან სიბრალულისა და აღფრთოვანების სიტყვები. და ამ სიტყვების ეპიკურსა თუ რიტორიკულ ტონს მუდამ მოთმინებიდან გამოჰყავდა ექიმი. ცხადია, ხვდებოდა, რომ ეს თანაგრძნობა არ იყო მოჩვენებითი, მაგრამ იგი მხოლოდ იმ პირობითი ენით შეიძლებოდა გამოხატულიყო, რომლითაც ადამიანები ცდილობენ, გამოთქვან ის, რაც მათ კაცობრიობასთან აკავშირებს. მაგრამ ეს ენა არ შეევფარდება თუნდაც იგივე გრანის ყოველდღიურ ძალისხმევას, რადგან ვერ გადმოსცემს იმას, თუ რას წარმოადგენდა გრანი მძვინვარე ეპიდემიისას.

ზოგჯერ, შუაღამისასა, უკაცრიელ ქალაქში ჩა– მოვარდნილ დიდ სიჩუმეში, ვიდრე ხანმოკლე ძილისთვის საწოლს მიაშურებდა, ექიმი რადიომიმღებს რთავდა. და ქვეყნის ყოველი კიდიდან, ათასობით კილომეტრის გამოვლით, უცნობი და ძმური ხმები მოუქნელად ცდილობდნენ გამოეთქვათ თავიანთი თანადგომა და გამოთქვამდნენ კიდეც, მაგრამ ამავე დროს იმ საშინელ უძლურებასაც ადასტურებდნენ, ადამიანს რომ მოიცავს ხოლმე, როდესაც უნდა, გულით გაიზიაროს ის ტკივილი, რომლის დანახვაც არ შეუძლია. „ორანი! ორანი!" ამაოდ გადმოივლიდა ხოლმე ზღვებს ეს მომართვა, ამაოდ უსმენდა რიე გაფაციცებით, მყისვე იმძლავრებდა მჭევრმეტყველება და კიდევ უფრო ხაზს უსვამდა იმ არსებით განსხვავებას, რომლის გამოც გრანი და ის რადიოთი მოლაპარაკე ერთმანეთისთვის უცხონი იყვნენ. „ორანი: ორანი!" „არა, - ფიქრობდა ექიმი, — სხვა გზა არ არსებობს, უნდა გიყვარდეს, ან მოკვდე სხვებთან ერთად. ისინი კი მეტისმეტად შორს არიან."

ვიდრე შავი ჭირის კულმინაციაზე მოგითხრობდეთ, როდესაც მან მთელი თავისი ძალ-ღონეს მოიკრობა, რათა ქალაქისთვის თავს დაეტეხა და საბოლოოდ ხელთ ეგდო იგი, ისღა დაგვრჩენია გიამბოთ, თუ რა ხანგრძლივ, უსასოო და ერთფეროვან ღონისძიებებს მიმართავდნენ ზოგ-ზოგიერთები, რომელთაც, რამბერისა არ იყოს, სურდათ, საკუთარი ბედნიერება დაებრუნებინათ და შავი ჭირისთვისა წავგლიჯათ თავიანთი არსების ის ნაო წილი, ყოველგვარი ხელყოფისგან რომ იცავდ" ნენ. ასე ამბობდნენ ისინი უარს მონობაზე, რომელიც ემუქრებოდათ და თუმცა ეს უარი ერთი შეხედვით იმ სხვა უარივით ქმედითი არ ჩანდა, მთხრობელის აზრით, მას გამართლება ჰქონდა და მიუხედავად იმისა, რომ უნაყოფო და წინააღმდეგობებით აღსავსე იყო, მაინც მოწმობდა, რომ ჩვენში ენთო სიამაყის ნაპერწკალი.

რამბერი იბრძოდა იმისთვის, რომ შავ ჭირს არ წაელეკა იგი. რაკი დარწმუნდა, კანონიერი გზით ქალაქიდან ვერ გავალო, გადაწყვიტა სხვა ხერხი ეხმარა. ასედაც უთხრა რიეს. ჟურნალისტმა ჯერ კაფეების ოფიციანტებს დაუწყო გამოკითხვა. კა– ფეხა ოფიციანტმა ყოველთვის ყველაფერი იცის. მაგრამ პირველივე ოფიციანტმა, რომელსაც მი– აკითხა, უპირველეს ყოვლისა, ის იცოდა, თუ რა მკაცრი სასჯელი იყო გათვალისწინებული ამგვარი ცდებისთვის. ვრთხელ პროვოკატორიც კი ეგონათ. საქმემ ოდნავ წინ წაიწია მას შემდეგ, რაც კოტარს შეხვდა რიესთან. იმ დღეს რიემ და კოტარმა კვლავ ილაპარაკეს ჟურნალისტზე, თქვეს, ტყუილუბრალოდ დაატარებენ ადმინისტრაციულ დაწესებულებებშიო. რამდენიმე დღის შემდეგ კოტარი ქუჩაში შეხვდა რამბერს და ისე თავაზიანად შეეგება, როგორც ეს ერთი ხანობა იყო, დასჩემებოდა:

- კვლავ არაფერია? – ჰკითხა ჟურნალისტს. - არა, არაფერი. - მოხელეების იმედი ნუ გექნებათ. იმისთვის კი არ სხედან კანცელარიებში, რომ ადამიანებს გაუგონ.

- მართალია. მაგრამ მე სხვა გზას ვეძებ, ეს კი ძალიან ძნელია.

- აჰა! — უთხრა კოტარმა, -- მესმის. მერე დააყოლა, არაპირდაპირი გზები ვიციო და როცა რამბერმა ეს გაიკვირვა, აუხსნა, უკვე დიდი ხანია, ორანის კაფეებში დავდივარ, იქ მეგობრები მყავს და ვიცი ერთი ორგანიზაციის არსებობა, რომელიც ამგვარ საქმეებს აგვარებსო. სიმართლე კი ის გახლდათ, რომ კოტარმა, ამ ბოლო დროს მეტს რომ ხარჯავდა, ვიდრე ღებულობდა, ხელი მოჰკიდა დეფიციტური პროდუქტების კონტრაბანდით

შემოზიდვის საქმეს. ერთი. სიტყვით, ყიდდა სიგარეტსა და უხარისხო არაყს, რომელთა ფასიც განუწყვეტლივ იზრდებოდა და საიმდროოდ პატარა სიმდიდრეც მოიხვეჭა:

– სავსებით დარწმუნებული ხართ ამაში? - ჰკითხა რამბერმა.

– დიახ. მე თვითონაც შემომთავაზეს, — და თქვენ ამ შემთხვევით არ ისაგებლეთ? – ეჭვის თვალით ნუ კი მიყურებთ, - უთხრა კოტარმა გულკეთილად, — მე მხოლოდ იმიტომ არ ვისარგებლე, რომ წასვლის სურვილი არ მექონდა. მე საამისო მიზეზი მაქვს.

ცოტა ხნის დუმილის შემდეგ მან განაგრძო: — მიზეზს არ მეკითხებით? — ვფიქრობ ეს მე არ მეხება, – მიუგო რამბერis.

– ერთი მხრივ, ეს თქვენ მართლაც არ გეხებათ, მაგრამ მეორე მხრივ... ერთი სიტყვით, აშკარაა, მე აქ გაცილებით უკეთ ვგრძნობ თავს მას აქეთ, რაც შავი ჭირი გაჩნდა.

რამბერმა სიტყვა გააწყვეტინა: — როგორ დავუკავშირდე იმ ორგანიზაციას? - ო! ეგ ადვილი როდია, - უთხრა კოტარმა, - მე გამომყევით.

დღის ოთხი საათი სრულდებოდა. მძიმე ცის ქვეშ დატანებული ქალაქი ნელა იხარშებოდა. ყველა მაღაზიის ვიტრინას ფარდა ჰქონდა ჩამოფარებული. ქუჩები უკაცრიელი იყო. კოტარი და რამბერი თალებიან ქუჩას გაჰყვნენ, დიდხანს მიდიოდნენ უსიტყვოდ. ეს ის ჟამი გახლდათ, როცა შავი ჭირი უხილავი ხდებოდა. ეს დუმილი, ფერთა და მოძრაობათა კვდომა შეიძლებოდა ზაფხულის ნიშანიც ყოფილიყო და შავი ჭირისაც. ვერ გაიგებდი, მუქარა ამძიმებდა ჰაერს თუ მტვერი და ბუღი. ადამიანს რომ გაეგო, რა იყო შავი ჭირი, უნდა დაკვირვებოდა, უნდა დაფიქრებულიყო. იგი მხოლოდ უარყოფითი ნიშნებით თუ ამჟღავნებდა თავს. კოტარმა, რომელსაც ერთგვარი კავშირი ჰქონდა შავ ჭირთან, რამბერის ყურადღება მიაქცია იმ ამბავს, რომ ძაღლები არსად ჩანდნენ. ჩვეულებრივ ვითარებაში სიგრილის ამაოდ მძებნელთ, აქოშინებულებსა და გვერდზე გაწოლილებს ვნახავდით დერეფნის ზღურბლთანო.

პალმების ხეივანს გაჰყვნენ, გადაკვეთეს სა" ჭურვლის მოედანი და საზღვაო ფლოტის უბნისკენ დაეშვნენ. მარცხნივ, მწვანედ შეღებილ კაფეს შეეფარებინა თავი ყვითელი ტილოს ირიბად დაქანებული საჩრდილობლის ქვეშ. შესვლისთანავე რამბერმა და კოტარმა შუბლი მოიწმინდეს. მერე ბაღის დასაკეც სკამებზე ჩამოსხდნენ მწვანე თუნუქგადაკრულ მაგიდასთან. დარბაზში არავინ იყო. ჰაერში ბუზების ბზუილი ისმოდა. დახლზე გადმოდგმულ ყვითელ გალიაში ბუმბულგაცვენილი თუთიყუში თავის ქანდარაზე ასკუპებულიყო. კედელზე ჩამოკიდებული ძველი სურათები, სამხედრო სცენებს რომ ასახავდნენ, ჭუჭყითა და ობობას ხშირი ქსელით იყო დაფარული. ყველა თუნუქგადაკრულ მაგიდაზე და თვით რამბერის წინაც ქათმის გამხმარი სკინტლი ეყარა. აქ საიდან უნდა გაჩენილიყო, ვერ გაეგო რამბერს, სანამ ჩაბნელებული კუთხიდან ქოთქოთითა და ხტუნვით არ გამოვიდა ერთი მშვენიერი მამალი. ამასობაში კიდევ უფრო ჩამოცხა. კოტარმა პიჯაკი გაიხადა და მაგიდას ხელი დასცხო. გრძელ, ლურჯ წინსაფარში ჩაკარგული კაცუნა დარბაზის სილრმიდან გამოვიდა, შორიდანვე მიესალმა კოტარს და მისკენ გამოეშურა, წიხლის ძლიერი დარტყმით მოიშორა მამალი და მის კრიახ-კრიახში ჰკითხა მოსულებს, რას ინებებთო. კოტარმა თეთრი ღვინო მოითხოვა და ვინმე გარსიას ამბავიც იკითხა. ქონდრისკაცის თქმით, უკვე რამდენი დღე იყო, რაც გარსიას ფეხი არ დაედგა კაფეში.

— თქვენ ფიქრობთ, რომ ამ საღამოს მოვა? — რას გაიგებშ - უთხრა ჯუჯამ, – თქვენ ხომ იცით, რა დროს სჩვევია მოსვლა?

– დიახ, მაგრამ არა უშავსა, საჩქარო არაფერია. მინდოდა, ვს ჩემი მეგობარი გამეცნო მისთვის.

ოფიციანტი გაოფლილ ხელებს იმშრალებდა წინსაფარზე.

- როგორ, ეს ბატონიც საქმეშია გარეული? — დიახ, — უთხრა კოტარმა. ჯუჯამ წაიქსუტუნა. — მაშ, ამ საღამოს მობრძანდით, ბიჭს გავუგ“ ზავნი და მოვა.

ქუჩაში რომ გამოვიდნენ, რამბერმა იკითხა, რომელ საქმეზეაო საუბარი.

— ცხადია, კონტრაბანდაზე. ეგენი საქონელს აპარებენ ქალაქის კარიბჭეში და მაღალ ფასებში ჰყიდიან.

— კეთილი, – ჩაილაპარაკა რამბერმა, — თანამოზიარენი თუ ჰყავთ?

— დიახაც რომ ჰყავთ. საღამოს საჩრდილობელი აწეული დახვდათ. თუთიყუში თავის გალიაში ტკრციალებდა, თუნუქგადაკრულ მაგიდებს კი გარს შემოსხდომოდნენ სახელოებაკაპიწებული კაცები. ერთი მათგანი, გულმკერდგადაღეღილი, თეთრპერანგა კა–ცი, პირზე გამომწვარი თიხის ფერი რომ ედო და თავზე უკან გადაწვული ჩალის ქუდი ეხურა, კოტარის შემოსვლისთანავე წამოდგა. სწორნაკვთებიანი სახე ჰქონდა, მზეზე გარუჯული, კბილები – თეთრი, თითებზე ორი თუ სამი ბეჭედი ეკეთა. ასე, ოცდაათი წლის ჩანდა.

- გამარჯობა, - მიესალმა კოტარს, - დახლთან დავლიოთ.

სამ-სამი ჭიქა გადაკრეს ხმაამოუღებლად. - გარეთ ხომ არ გავსულიყავით? - თქვა მერე გარსიამ.

ნავსადგურისკენ დაეშვნენ და გარსიამ იკითხა, რა გინდოდათო. კოტარმა უთხრა, მაინცდამაინც ჩვენს საქმეზე კი არ მიხმიხარ, მინდოდა, ეს კაცი გამეცნო შენთვის, რამბერი ჰქვია და „გასვლა“ სწადიაო. თანამგზავრებისკენ არც იხედებოდა, ისე მიდიოდა გარსია და თან აბოლებდა. რაღაცები გამოჰკითხა კოტარს, რამბერის თანდასწრებით მასზე „ისო“, ამბობდა, თითქოსდა ვერც ამჩნევდა, რომ ჟურნალისტი იქ იყო.

— რისთვის? — შეეკითხა კოტარს. — ცოლი ჰყავს საფრანგეთში. - არა! და ცოტა დუმილის შემდეგ: — რა ხელობისაა? — ჟურნალისტი გახლავთ?. - მაგ ხელობის ხალხი ენას კბილს ვერ აჭერს... რამბერი დუმდა. — მეგობარი კაცია, — თქვა კოტარმა. ერთხანს მდუმარედ მიდიოდნენ. სანაპირომდე მიაღწიეს, სადაც აკრძალული იყო გასვლა და ამიტომ ალაყაფის კარი ჩაეკეტათ. მათ პატარა ფარდულს მიაშურეს, სადაც შემწვარი სარდინები იყიდებოდა. შემწვრის სუნი პირდაპირ სახეში სცემდათ.

– ასეა თუ ისე, – დაასკვნა გარსიამ, – ეგ საქ" მე მეც კი არა, რაულს ეხება. მისი მონახვაა საჭირო. ეს კი ადვილი არ გახლავთ.

~ აჰ! - შესძახა კოტარმა და გამოცოცხლება დაეტყო, ~ იმალება?

გარსიამ არაფერი უპასუხა. ფარდულთან შეჩერდა და პირველად შეხედა რამბერს სახეში.

- ზეგ თერთმეტ საათზე საბაჟოს ყაზარმის კუთხესთან დამელოდეთ, ზემოუბანში.

მან თითქოს წასვლა დააპირა, მაგრამ ისევ მოუბრუნდა რამბერს და კოტარს.

~ ხარჯი იქნება გასაწევი, – თქვა მან, მაგრამ ვს თავისთავად იგულისხმებოდა.

– რა თქმა უნდა, – შეაგება რამბერმა. ცოტა მოგვიანებით ჟურნალისტმა მადლობა გადაუხადა კოტარს.

- რისი მადლობა, – უთხრა ამ უკანასკნელმა მხიარულად, - მე მსიამოვნებს, სამსახური გაგიწიოთ. ამას გარდა, თქვენ ჟურნალისტი ხართ და ადრე თუ გვიან სამაგიეროს გადამიხდით.

ორი დღის შემდეგ რამბერი და კოტარი დიდ, უჩრდილო ქუჩებს შეუყვნენ, რომლებიც ჩვენი ქალაქის ზემო უბნისკენ მიდიოდა. საბაჟოს ყაზარმის ვრთი ფრთა საავადმყოფოდ გადაექციათ და დიდი კარების წინ ხალხი იდგა. ზოგი იმედოვნებდა, შემიშვებენო, თუმცა ეს არ იყო ნებადართული. ზოგს კი ავადმყოფის ამბის გაგება უნდოდა, მაგრამ ავიწყდებოდა, რომ ცნობები ყოველთვის იგვიანებდა. ასეა თუ ისე, ამ ხალხმრავლობაში შეიძლებოდა ისე გაძრომ-გამოძრომა, რომ ყურადღება არავის მიექცია და ეტყობა, გარსიამაც ამ მოსაზრებით დაუნიშნა რამბერს აქ პაემანი.

— საკვირველია, რომ წასვლა ასე დაგიჟინებიათ, – უთხრა კოტარმა, - ახლა ხომ ქალაქში საინტერესო ამბები ხდება!

— ჩემთვის არ არის საინტერესო, — მიუგო რამბერმა.

~ ო, რა თქმა უნდა, ვინც ქალაქში ვრჩებით, ერთგვარად საფრთხეში ვიგდებთ თავს. მაგრამ, ბოლოს და ბოლოს, ჟამიანობამდეც იყო საფრთხე. განა საფრთხე არ გველის, როცა გზაჯვარედინზე გადავდივართ?

ამ დროს მათ გვერდით რიეს მანქანა გაჩერდა. საჭესთან ტარუ იჯდა, რიე კი თვლემდა. თვალი გაახილა, რათა ერთმანეთისთვის გაეცნო ტარუ და ჟურნალისტი.

- ჩვენ ვიცნობთ ერთმანეთს, - თქვა ტარუმ, — ერთსა და იმავე სასტუმროში ვცხოვრობთ.

მან შესთავაზა რამბერს, ქალაქში გაგიყვანთო. — არა, ჩვენ აქ პაემანი გვაქვს დანიშნული. რიემ რამბერს შეხედა. — დიახ, — თავი დაუქნია ამ უკანასკნელმა. — ოჰო! — გაოცდა კოტარი, — მაშ, ექიმი საქმის კურსში ა?

— აი, გამომძიებელიც მოდის, — თქვა ტარუმ და კოტარს შეხედა.

კოტარს სახე შეეცვალა. ბატონი ოტონი მართლაც მათკენ მოდიოდა. ძლიერი, მაგრამ გამოზომილი ნაბიჯით. შეკრებილთ რომ გაუსწორდა, ქუდი მოიხადა.

— გამარჯობათ, ბატონო გამომძიებელო! — უთხრა ტარუმ.

გამომძიებელმა სალმითვე უპასუხა მანქანაში მსხდომთ, მერე შორიახლოს მდგომ კოტარსა და რამბერს და მათაც დიდისა ამბით დაუქნია თავი. ტარუმ მას რანტიე და ჟურნალისტი გააცნო. გამომძიებელმა ცას ახედა, ერთი ამოიოხრა და თქვა, ძალზე მჭმუნვარე დღეები დაგვიდგაო.

— მე მითხრეს, ბატონო ტარუ, რომ თქვენ პროფილაქტიკური ზომების გატარებას მოჰკიდეთ ხელი. სულითა და გულით გიჭერთ მხარს. როგორ ფიქრობG7, ექიმო, სენი კიდევ უფრო გავრცელდება?

რივმ მიუგო, უნდა იმედი ვიქონიოთ, რომ არაო, და გამომძიებელმაც გაიმეორა, კაცმა იმე“ დი არ უნდა მოიშალოს, რამეთუ განგების ზრახვანი მიუზვდომელიაო. ტარუმ ჰკითხა მასა, ამ ბო– ლოდროინდელმა ამბებმა საქმე ხომ არ გაგიორმაგათო.

— პირიქით, იმ საქმეთა რაოდენობამ, რომელსაც ჩვენ სისხლის სამართლისას ვემახით, კიდევაც იკლო. ამჯერად მე მხოლოდ მათი საქმეების განხილვა მევალება, ვინც ახალ განკარგულებებს გადავა. ძველი კანონები არასდროს დაუცავთ ასე გულმოდგინედ.

— საქმე ისაა, — თქვა ტარუმ, — რომ ძველი კანონები უნებლიეთ უკეთესი ჩანს.

გამომძიებელმა ერთბაშად მოიცილა მეოცნებე იერი, ცას მოსწყვიტა მზერა და ცივად აათვალიერა ტარუ:

— მერედა რა? კანონი კი არ არის მთავარი, არამედ — სასჯელი. გამოძიება აქ არაფერ შუაშია.

— აი, ეს კაცი, — თქვა კოტარმა, როდესაც გამომძიებელი წავიდა, — ჩვენი პირველი მტერია.

მანქანა დაიძრა. ცოტა მოგვიანებით რამბერმა და კოტარმა მათკენ მომავალი გარსია დაინახეს. გარსია არც მისალმებია დამხდურთ, ისე თქვა, უნდა დავი - ცადოთო.

მათ: გარშემო ბრბო იდგა, სადაც ქალები ჭარბობდნენ და სრულ დუმილში რაღაცას ელოდებოდნენ. თითქმის ყველა ქალს კალათა ეჭირა ხელში, იმის იმედით, რომ სნეულები შეძლებდნენ მათი მოსაკითხით პირის ჩაგემრიელებას. კარებს დარაჯობდნენ შეიარაღებული გუშაგები. დროდადრო უცნაური ყვირილი ისმოდა ეზოდან, რომელიც ყაზარმის შენობას ქუჩისგან ჰყოფდა. იქ მყოფნი მყისვე საავადმყოფოსკენ მიატრიალებ“ დნენ ხოლმე შეცბუნებულ სახეებს.

სამი კაცი მდუმარედ უცქერდა სანახაობას, როდესაც მათ ზურგს უკან ვიღაცამ მკაფიოდ და დინჯად თქვა: „გამარჯობა“. სამთავე შებრუნდა. სიცხისდა მიუხედავად რაული ისე იყო ჩაცმული, თითქოს წვეულებაზე მიდისო. მაღალსა და მხარბეჭიანს ტანთ მუქი ფერის ორბორტიანი კოსტიუმი ეცვა და თავზე ფარფლებგრეხილი ფეტრის ქუდი ეხურა. სახე საკმაოდ ფერმკრთალი ჰქონდა, ტუჩები — მოკუმული, თვალები — თაფლისფერი. სწორად და საქმიანად ლაპარაკობდა.

— ქალაქისკენ წავიდეთ, – თქვა მან, — გარსია, შენ შეგიძლია დაგვცილდე.

გარსია ადგილიდან არ დაძრულა, სიგარეტს მოუკიდა. კოტარი და რამბერი სწრაფად მიაბიჯებდნენ, ცდილობდნენ, ფეხი აეწყოთ რაულისთვის, რომელიც მათ შორის ჩამდგარიყო.

— გარსიამ ყველაფერი მითხრა, — თქვა მან, — მოგვარდება ეგ საქმე. მოკლედ, თქვენ ეგ საქმე ათი ათასი ფრანკი დაგიჯდებათ).

რამბერმა თანხმობა უთხრა.

— ჩემთან ისაუზმეთ ხვალ საზღვაო ფლოტის ესპანურ რესტორანში.

რამბერმა თავი დაუქნია, შევთანხმდითო. რაულმა ხელი ჩამოართვა და პირველად გაუღიმა. მისი წასვლის შემდეგ კოტარმა მოიბოდიშა, ხვალ დაკავებული ვარ და თანაც აღარ გჭირდებითო.

როცა მეორე დღეს ჟურნალისტი ესპანურ რესტორანში შევიდა, ყველამ გააყოლა მზერა. ამ ჩაბნელებულ სარდაფს, რომელიც ყვითელი, მზისგან გადაბუგული პატარა ქუჩის პირას გაეჭრათ, ძირითადად მხოლოდ ესპანური ტიპის მა“ მაკაცები ეტანებოდნენ. მაგრამ, როგორც კი სიღრმეში, მაგიდასთან მჯდარმა რაულმა ხელი დაუქნია ჟურნალისტს და

რამზერიც მისკენ გაემართა, იქ მყოფთ ცნობისმოყვარეობა გაუნელდათ და თავთავიანთ კერძს მიუბრუნდნენ. რაულს გვერდით ეჯდა მაღალ-მაღალი, გამხდარი და წვერგაუპარსავი კაცი, რომელსაც უზომოდ განიერი ბეჭები, ცხენის სახე და შეთხელებული თმა ჰქონდა. პერანგის აკაპიწებული სახელოებიდან გრძელი, გამხდარი და შავი ბალნით დაფარული მკლავები მოუჩანდა. რამზერი, რომ წარუდგინეს, სამჯერ დაიქნია თავი. მისი სახელი რამზერისთვის არ უთქვამთ, რაული საუბარში ასე ემახდა — ჩვენი მეგობარიო.

- ჩვენი მეგობარი ფიქრობს, რომ შეუძლია თქვენი დახმარება. ის თქვენ...

რაული შეჩერდა, რადგან რამზერს ოფიციანტი ქალი წამოადგა თავს და ჰკითხა, რას ინებებთო.

- იგი თქვენ გაგაცნობთ ორ ჩვენს მეგობარს, ისინი კი დაგაკავშირებენ გუშაგებთან, რომლებსაც ჩვენ ვენდობით. მაგრამ ამით ყოველივე როდი დამთავრდება. თვით გუშაგებმა უნდა შეარ“ ჩიონ ხელსაყრელი მომენტი. უმჯობესი იქნებოდა, რამდენიმე ღამე ერთ-ერთ მათგანთან გაგე“ თიათ, იმასთან, რომელიც კარიბჭესთან ახლოს ცხოვრობს. ჩვენი მეგობარი წინასწარ დაგაკავშირებთ ამ ხალხთან. როდესაც ყოველივე მოგ“ ვარდება, სწორედ მას მისცემთ ფულს.

„ჩვენმა მეგობარმა“ კიდევ ერთხელ დააქნია ცხენის თავი ისე, რომ პამიდვრისა და ტკბილი წი– წაკის ღეჭვა არ შეუწყვეტია. შემდეგ ოდნავ შეtაამჩნევი ესპანური კილოთი დაიწყო ლაპარაკი. მან რამზერს შესთავაზა, პავმანი ორი დღის შემდეგ დავნიშნოთო, დილის რვა საათზე, ტაძრის კარიბჭესთან.

— კიდევ ორი დღე, – ჩაიბუზღუნა რამზერმა. — საქმე ისაა, რომ ამის გაკეთება არც ისე იოლია, — შენიშნა რაულმა, - ხალხი ხომ უნდა გამოვძებნოთ.

ცხენმა კიდევ ერთხელ გაიქნია თავი და რამზერიც უხალისოდ დათანხმდა. საუბარი ვერაფრით გააბეს, რადგან არ იცოდნენ, რაზე ელაპარაკათ. მაგრამ, როცა რამზერმა შეიტყო, ცხენი ფეხბურთელი ყოფილაო, საქმე გაიოლდა. თვითონაც ბევრი უთამაშია ფეხბურთი. მაშინვე საფრანგეთის პირველობაზე ჩამოვარდა ლაპარაკი, ინგლისური პროფესიული გუნდების ავ-კარგიანობაზე და W-სებური ტაქტიკის” შესახებ. საუბრის ბოლოს ცხვნი მთლად გაუშინაურდა და უკვე შენობით მიმართავდა რამზერს, თან არწმუნებდა, გუნდში ნახევარმცველის ადგილი ყველას სჯობსო. „ხომ გესმის, – გაიძახოდა იგი, – ნახევარმცვე“ ლი თამაშის მსვლელობას განსაზღვრავს, ფეხბურთში კი ეს არის მთავარი!" რამზერიც ამავე აზრის იყო, თუმცა მუდამ ცენტრალურ თავდამსხმელად თამაშობდა. კამათი რადიომიმღებმა შეაწყვეტინათ, რომელმაც სვნტიმენტალური მელოდიების შემდეგ დამსწრეთ აუწყა, გუშინ შავმა ჭირმა ას ოცდაჩვიდმეტი ადამიანი იმსხვერპლაო. დამსწრეთა შორის არავითარი შთაბეჭდილება არ მოუხდენია ამ ამბავს. ცხენისთავა კაცმა მხრები აიჩეჩა და ად– გა. რაულმა და რამზერმა მის მაგალითს მიჰბაძეს. წასვლისას ნახევარმცველმა ენერგიულად ჩამოართვა ხელი რამზერს და უთხრა:

- მე გონსალესი მქვია. ეს ორი დღე უსასრულოდ ეჩვენა რამზერს. რიესთან მივიდა და დაზვრილებით უამბო თავისი ამბავი. შემდეგ თან გაჰყვა ვექიმს და ერთი სახ– ლის კართან დაემშვიდობა, სადაც, ეტყობა, სა“ ეჭვო ავადმყოფი ელოდა. დერეფანში ერთი შერბენა-გამორბენა ჰქონდათ, გაისმოდა ხმამაღალი ძახილი: მეზობლები ატყობინებდნენ ავადმყოფის ოჯახს, ექიმი მოვიდაო.

— იმედი მაქვს, ტარუ არ დაიგვიანებს, — წაიჩურჩულა რიემ.

დაღლილი ჩანდა. — ეპიდემია მეტისმეტად სწრაფად ვითარდება? - ჰკითხა რამბერმა.

რიემ უთხრა, თავი და თავი ეგ როდია, ავადმყოფთა რიცხვი არც ისე სწრაფად მატულობს, მაგრამ შავი ჭირის წინააღმდეგ ბრძოლის საშუალებები მაინცდამაინც ბევრი არ მოგვეპოვებაო. — ჩვენ მასალა გვაკლია, – განაგრძობდა იგი, – მსოფლიოს ყველა არმიაში მასალის უქონლობას ადამიანებით ანაზღაურებენ. მაგრამ ჩვენ ადამიანებიც გვაკლია.

— გარედან ხომ მოგვივიდნენ ექიმები და სა“ ნიტარული პერსონალი.

– დიახ, ათი ექიმი და ასიოდე სანიტარი. ერთი შეხედვით არც ისე ცოტაა. მაგრამ დღესდღეისობით კიდევაც რომ გვეყოს, სენი თუ გავრცელ“ და, საქმეს ვერ გასწვდებიან.

რიემ სახლიდან გამოსულ ხმაურს მიაყურა, მე– რე გაუღიმა რამბერს.

– დიახ, თქვენ უნდა აჩქარდეთ, თუკი გსურთ საწადელს მიაღწიოთ.

რამბერს სახვზე ჩრდილმა გადაურბინა: — თქვენ ხომ იცით, — თქვა მან მოგუდული ხმით, — რომ სანიტარულ რაზმში მუშაობას არ გავურბივარ. ეგ არ არის ჩემი აჩქარების მიზეზი. რიემ უპასუხა, ვიციო, მაგრამ რამბერი თავისას განაგრძობდა:

- მე მგონი, ლაჩარი არ უნდა ვიყო, ყოველ შემთხვევაში, საკმაოდ მქონდა ამის გამოცდის შემთხვევა. ოღონდ არის ისეთი აზრები, რომელთა ატანაც ჩემს ძალ-ღონეს აღემატება.

ექიმმა სახეში შეხვდა და უთხრა: — თქვენ კვლავ შეხვდებით ერთმანეთს. - შესაძლოა, მაგრამ მე ვერ ამიტანია აზრი, რომ განშორება გაგვიგრძელდება და ქალი ამასობაში დაბერდება. ოცდაათ წელს მიღწეული ადამიანი დაბერებას იწყებს და ამიტომ წუთი არ უნდა დაკარგოს. არ ვიცი, შეგიძლიათ თუ არა ამის გაგება.

რივმ ჩაიბურტყუნა, ვგონებ, მესმისო, და სწო– რედ ამ დროს სახეგაბრწყინებული ტარუც წამოადგათ თავს.

— ეს-ეს არის პანელუს ვთხოვე, შემოგვიერთდეს.

— მერე რაო? - ჰკითხა ექიმმა. — იფიქრა, იფიქრა და დამთანხმდა. — მოხარული ვარ, – თქვა ექიმმა, - მოხარული ვარ, რომ იგი თავის ქადაგებაზე უკეთესი ალმოჩნდა.

- ყველა ასეა, ~ უთხრა ტარუმ, - ოღონდ შემთხვევა უნდა მივცეს ადამიანს.

მან გაიღიმა და რიეს თვალი ჩაუკრა: – ეტყობა, ჩემი ხელობაა — ადამიანებს შესაფერისი შემთხვევა მივცე.

— მაპატიეთ, – თქვა რამბერმა, — მაგრამ უნდა წავიდე.

ხუთშაბათს, როგორც დათქმული ჰქონდათ, რვას რომ ხუთი წუთი აკლდა, რამბერი ტაძრის კა– რიბჭესთან მივიდა. ჰაერი ჯერ საკმაოდ გრილი იყო. ცაზე მიცურავდნენ პატარა, თეთრი და მრგვალი ღრუბლები, რომელთაც მალე ხვატი შთანთქავდა. სიოს დროდადრო ნოტიო სურნელი მოჰქონდა სიცხისგან გადამწვარი გაზონებიდან. აღმოსავლეთით სახლებს მოფარებული მზე მხოლოდ მოედანზე აღმართულ, ერთიანად მოოქრულ ჟანა დ'არკის მუზარადს ათბობდა. კედლის საათშა რვა ჩამოკრა. რამბერი ბოლთის ცემას მოჰყვა კარიბჭესთან. შიგნიდან ბუნდოვნად მოისმოდა გალობის ხმები და ძველი სარდაფისა და საკმევლის სუნთან ერთად აღწევდა ჟურნალისტამდე. უცებ, გალობა შეწყდა. ათიოდე პატარა, შავით მოსილი ფიგურა გამოვიდა ეკლესიიდან და ქალაქისკენ გაემართა. რამბერს მოუთმენლობა დაეუფლა. სხვა შავი ფიგურები კიბეზე ადიოდნენ და კარიბჭისკენ

მიეშურებოდნენ. რამბერმა სიგარეტს მოუკიდა, შემდეგ იაზრა, ასეთ ადგილას ეს შეიძლება არც იყოს მიზანშეწონილიო.

ცხრის თხუთმეტ წუთზე ორგანის ყრუ ხმა გაისმა. რამბერი ჩაბნელებული თაღის ქვეშ შევიდა. ცოტა ხნის შემდეგ ნეფში, წეღან რომ ჩაუარეს, ის შავი აჩრდილები შეამჩნია. მათ ერთ კუთხეში მოეყარათ თავი სახელდახვლოდ მოწყობილი საკურთხევლის წინ, სადაც წმინდა როკის გამოსახულება მოეთავსებინათ, სასწრაფოდ რომ დაამზადეს ჩვენი ქალაქის ერთ-ერთ საამქროში. მუხლმოყრილი ფიგურები თითქოს მთლად მოკუნტულიყვნენ ტაძრის ნაცრისფერ შუქში ჩაკარგულნი, თითქოს შენივთებული ბინდის პატა– რა გუნდები არიანო, ოღონდ ოდნავ უფრო მკვრივი და მოძრავი მათ შთანთქმულ ბურუსზე.

როდესაც რამბერი გარეთ გავიდა, გონსალეჰსი უკვე კიბეზე ჩადიოდა და ქალაქისკენ მიემარc{&gঠ.

- მე მეგონა, უკვე წახვედი, — უთხრა მან ჟურნალისტს, — ვს ბუნებრივიც იქნებოდა.

მერე აუხსნა, რვას თხუთმეტი წუთი რომ დააკლდებოდა, ჩემს მეგობრებს უნდა შევხვედროდი აქვე ახლოს, მაგრამ ოც წუთს ამაოდ ველო

დეო.

— უთუოდ რაღაცამ შეუშალათ ხელი. ჩვენს სამუშაოს ათასი ხიფათი სადევს ხოლმე.

მერე ხელშეორე პაემანი შესთავაზა, ხვალ ისევ ამ დროს ომში დალუპულთა ძეგლთან მოდიო. რამბერმა ამოიოხრა და თავის ფეტრის ქუდი კეფაზე გადაიგდო.

– არაფერია, – სიცილით უთხრა გონსალესმა, ~ გაიხსენე, თუნდაც რამდენი კომბინაცია, ფინტი და გადაცემაა საჭირო, ვიდრე კარში ბურთს შეაგდებდე.

— რა თქმა უნდა, — დაუდასტურა რამბერმა, — მაგრამ მატჩი მხოლოდ საათ-ნახევარს გრძელდება.

ომში დაღუპულთა ძეგლი ორანში იმ ერთადერთ ადგილასაა აღმართული, საიდანაც ზღვის დანახვა შეიძლება. ეს გახლავთ ერთგვარი ბულვარი, რომელიც საკმაოდ მოკლე მანძილზე ჩასდევს პორტის გასწვრივ აღმართულ ციცაბო ნა– პირს. მეორე დღეს რამბერი პირველი მივიდა პაემანზე და გულმოდგინედ შეუდგა ბრdოლის ველზე დაღუპულთა სიის კითხვას. რამდენიმე წუთის შემდეგ ორი კაცი მიუახლოვდა, რამბერი გულგრილად შეათვალიერეს და ბულვარის მოაჯირს იდაყვებით დაეყრდნენ. გეგონებოდათ, მთელი გულისყურით ათვალიერებდნენ უკაცურ სანაპიროს. ორთავე ერთი სიმაღლისა იყო, ორივეს ლურჯი შარვალი და მეზღვაურის მოკლესა“ ხელოიანი მაისური ეცვა. ჟურნალისტი ძეგლს მოშორდა, სკამზე ჩამოჯდა და უსაქმურობისგან მათ დაუწყო ცქერა. მაშინღა შენიშნა, რომ არც ერთი არ იქნებოდა ოც წელზე მეტი ხნის. წამიც და დაინახა გონსალესი, რომელიც მოდიოდა და თან ბოდიშს იხდიდა დაგვიანებისთვის.

— აი, ჩვენი მეგობრები, — თქვა მან და ჟურნალისტი ორ ახალგაზრდასთან მიიყვანა. როცა აცნობდა, უთხრა, მარსელი და ლუი ჰქვიათო, სახით ერთმანეთს ჰგავდნენ და რამბერმა იფიქრა, ღვიძლი ძმები იქნებიანო.

- ესეც ასე, – თქვა გონსალესმა, — ახლა თქვენ უკვე იცნობთ? ვრთმანეთს. ისღა დაგვრჩენია, საქმეზე მოვილაპარაკოთ.

მაშინ მარსელმა თუ ლუიმ თქვა, საგუშაგოზე ჩვენი გასვლის ჯერი ორ დღეში დადგება, ერთ კვირას გასტანს და ყველაზე მარჯვე დღე უნდა შევარჩიოთო. დასავლეთის კარს ოთხნი

დარაჯობდნენ, ორი კადრის ჯარისკაცი იყო, ისე რომ, საქმეში მათ გაყვანაზე ფიქრიც კი ზედმეტი იქნებოდა. მათი ნდობა არ შეიძლებოდა და, ესეც არ იყოს, ეს ხარჯებსაც გაზრდიდა. მაგრამ ზოგჯერ ეს ჯარისკაცები ღამის ნაწილს ნაცნობი ბარის უკანა დარბაზში ატარებდნენ, ისე რომ, მარსელმა თუ ლუიმ შესთავაზეს რამბერს, ჩვენთან დაბინავდით, ქალაქის კარიბჭესთან ახლოს და დაგველოდეთ, სანამ თქვენს წასაყვანად მოვალთო, მაშინ გაპარვა სულ ადვილი იქნებოდა. მაგრამ აჩქარება მართებდათ, რადგან ამ ბოლო დროს ხმა დაირხა, ქალაქის გაღმა მხარეს დამატებითი საგუშაგოების მოწყობას აპირებენო.

რამბერმა თანხმობა თქვა და სიგარეტის უკანასკნელი ღერები შესთავაზა ძმებს. ორიდან იმან, რომელსაც ჯერ ხმა არ ამოეღო, ჰკითხა გონსალესს, საზღაურის საქმე თუ მოაგვარეთ და შეიძლება თუ არა ავანსის მიღებაო.

— არა, — მიუგო გონსალესმა, — არაა საჭირო. ეს მეგობარია. ანგარიშს წასვლისას გაგისწორებს. ახალი პაემანი დათქვეს. გონსალესმა შესთავაზა, ზეგ ესპანურ რესტორანში ვისადილოთო. იქიდან გუშაგების სახლში შეიძლებოდა წასვლა. — პირველ ღამეს, თუ გინდა, მეც შენთან ერთად გავათევ, – უთხრა მან რამბერს.

მეორე დღეს, თავის ოთახში რომ ადიოდა, რამბერი სასტუმროს კიბეზე ტარუს შეხვდა.

- რიესთან მივდივარ, — უთხრა ტარუმ, - ხომ არ წამომყვებოდით?

— არასოდეს ვარ დარწმუნებული იმაში, რომ არ შევაწუხებ, - თქვა რამბერმა ცოტა ყოყმანის შემდეგ.

— არა მგონია, იგი ბევრს მელაპარაკება ხოლმე თქვენზე.

ჟურნალისტი დაფიქრდა: — იცით რა, — უითხრა ბოლოს, — თუკი ნასადილევს თავისუფალი დრო გექნებათ, გვიანაც რომ იყოს, სასტუმროს ბარში მობრძანდით ორივე.

— ეს მასზე და შავ ჭირზეა დამოკიდებული, — მიუგო ტარუმ.

მაგრამ საღამოს თერთმეტ საათზე რიე და ტარუ პატარა და ვიწრო ბარში შევიდნენ. იქ ტევა არ იყო, რადგან ოცდაათამდე კაცს მოეყარა თავი და ძალიან ხმამაღლა ლაპარაკობდნენ. შავი ჭირით მოცული ქალაქიდან მოსული ორი ადამიანი ოდნავ გაოგნებული შეჩერდა. მაგრამ მალე მიხვდნენ გამოცოცხლების მიზეზს, როცა დაინახეს, რომ ალკოჰოლიანი სასმელები მოჰქონდათ ოფიციანტებს. რამბერმა, დახლის ბოლოს რომ იჯდა მაღალ ტაბურეტზე, ხელი დაუქნია მათ. რიე და ტარუ წამში აქეთ-იქით ამოუდგნენ. ტარუმ მშვიდად გასწია განზე მეზობლად მდგარი ერთი ხმაურიანი კაცი.

- ალკოჰოლი ხომ არ გაშინებთ?

- არა, პირიქით, — მიუგო ტარუმ.

რიემ თავის ჭიქიდან მწარე ბალახების სუნი შვიყნოსა. dნელი იყო ლაპარაკი ამ ღრიანცელში, თანაც რამბერს თითქოს სმის მეტი არც არაფერო აინტერესებდა. ექიმს ვერ გაეგო, მთვრალი იყო იგი თუ არა. ამ ვიწრო ოთახში, სადაც ისინი იყვნენ, ორად ორი მაგიდა იდგა და ერთ-ერთ მათგანთან საზღვაო ფლოტის ოფიცერი, რომელსაც ორივე მხრიდან ქალები ესხდნენ, სახეაჭარხლებულ, მსუქან თანამოინახეს კაიროში ტიფის ეპიდემიის ამბავს უყვებოდა: „ადგილობრივი მოსახლეობისთვის ბანაკები გამართეს, სადაც სნეულთათვის კარვები დადგეს, ირგვლივ გუშაგებმა შემოარტყვს ალყა და ავადმყოფთა ოჯახის წევრებს ცეცხლს უშენდნენ, როცა ისინი ცდილობდნენ, თავისიანებისთვის ფარულად ექიმბაშის წამლები მიეწოდებინათ. მკაცრი, მაგრამ სამართლიანი ღონისძიება იყო.“ მეორე მაგიდასთან

ელეგანტურად ჩაცმული ახალგაზრდები ისხდნენ. შეუძლებელი იყო იმის გაგება, რაზე სა“ უზრობდნენ. თანამეინახთა ხმები იკარგებოდა „Saint James infirmary“-ის” ჰანგებში, რომელსაც მაღლა მიმაგრებული ადაპტერი აფრქვევდა.

— კმაყოფილი ხართ? – ხმამაღლა ჰკითხა რიემ ჟურნალისტს.

— დიდხანს აღარ მომიწევს ლოდინი, – უთხრა რამბერმა, — შესაძლოა, ამ კვირაშიც ვეწიო საწადელს.

- აფსუს! - შესძახა ტარუმ. – რატომ? ტარუმ რიეს გადახედა: — ო, – თქვა ამ უკანასკნელმა, - ტარუ ამას იმიტომ ამბობს, რომ ჰგონია, თქვენ აქ სარგებლის მოტანა შეგეძლოთ. მაგრამ მე მშვენივრად მესმის თქვენი წასვლის სურვილი.

ტარუმ კიდევ მოითხოვა სასმელი. რამბერი თავისი ტაბურეტიდან ჩამოხტა და პირველად შეხედა მას პირდაპირ თვალებში.

— რაში შეიძლებოდა გამოგდგომოდით? — თუნდაც ჩვენს სანიტარულ რაზმებში, - უთხრა ტარუმ და აუჩქარებლად დასწვდა ჭიქას.

რამბერი კვლავ მისთვის ჩვეულ, დაჟინებულ ფიქრს მიეცა და ისევ თავის ტაბურეტზე შემოჯ{Sð

— განა ეს რაზმები თქვენ სასარგებლოდ არ მიგაჩნიათ? — ჰკითხა ტარუმ, რომელმაც გამოცლილი ჭიქა დადგა და ყურადღებით შეაცქერდა რამბერს თვალებში.

– ძალიან სასარგებლო არიან, — თქვა ჟურნალისტმა და დალია.

რიემ შენიშნა, რომ მას ხელი უკანკალებდა და იფიქრა, თქმა არ უნდა, ნამდვილად მთვრალიაო. მეორე დღეს, როდესაც რამბერმა კვლავ მიაშურა ესპანურ რესტორანს, პირდაპირ ქუჩაში, შესასვლელის წინ მდგარ სკამებს შორის მოუხდა გზის გაკვლევა. სკამები რესტორნის მუშტრებს გამოეტანათ, რათა მოოქროსფრო-მომწვანო საღამოთი დამტკბარიყვნენ, რომელსაც ისის იყო სიგრილე შეჰპარვოდა. ირგვლივ თუთუნის მძაფრი სუნი იდგა. თვით რესტორანი თითქ

მის ცარიელი იყო. რამბერი ჩამოჯდა იმ მაგიდასთან, სადაც პირველ მოსვლაზე გონსალესს შეხვდა. ოფიციანტ ქალს უთხრა, მეგოზარს ველოდები, შეკვეთას მოგვიანებით მოგცემთო. საღამოს რვის ნახევარი იყო. თანდათან გარეთ მყოფნი დარბაზში დაბრუნდნენ და მაგიდებს მიუსხდნენ. ოფიციანტ ქალებს კერძები დაჰქონდათ და დარბაზის დაბალი თაღები ჭურჭლის ხმაურითა და ჩახშული საუბრის ხმებით აივსო. რვა საათი გახდა და რამბერი ისევ იცდიდა. შუქი აანთეს. მის მაგიდას ახალი კლიენტები მიუსხდნენ. რამბერმაც შეუკვეთა სადილი. ცხრის ნახევარზე სადილსაც მორჩა, მაგრამ არც გონსალესი და არც ის ორი ახალგაზრდა არ დაულანდავს. სიგარეტი მოწია. დარბაზი ნელ-ნელა დაიცალა. გარეთ კი სწრაფად ეშვებოდა ღამე.

ზღვიდან მონაბერი თბილი ნიავი კარ-ფანჯარაზე ოდნავ არხევდა ფარდებს. ცხრა საათი რომ გახდა, რამბერმა შენიშნა, დარბაზი მთლად დაცარიელებულიყო და ოფიციანტი ქალი გაკვირვებით მისჩერებოდა. ანგარიში გაასწორა და გავიდა. რესტორნის პირდაპირ ერთი კაფე იყო ღია. რამბერი დახლთან ჩამოჯდა და რესტორნის კარს დაუწყო თვალთვალი. ათის ნახევარზე თავისი სასტუმროსკენ გაეშურა, თან თავს იმტვრევდა იმაზე ფიქრით, როგორ უნდა ენახა გონსალესი, რომლის მისამართიც არ იცოდა. გულს ნაღველი ედებოდა, როდესაც ფიქრობდა, რომ ყველაფერი თავიდან ჰქონდა დასაწყები.

სწორედ იმწუთას, ღამის სიბნელეში, რომელსაც ხშირ-ხშირად სვრავდა სანიტარული მანქანის ფარების შუქი, რამბერი მიხვდა და რიესაც გაანდო შემდეგში, რომ მთელი ამ ხნის განმავლობაში, რაც გაშმაგებული ეძებდა გასაძრომს ქალა" ქის ყრუ კედლებში, ერთხელაც არ გახსენებია ცოლი, რომელსაც ეს კედლები აშორებდა. მაგრამ სწორედ ამავე წუთს, როდესაც ყველა გზა გადაღობილი დაუხვდა, მან კვლავ ჰპოვა ცოლი თავი" სი სურვილის წიაღში და ისეთმა ტკივილმა დაუარა, რომ თავქუდმოგლეჯილმა მიაშურა სასტუმროს, რათა ხელიდან დასახლტომოდა ამ ულმობელ მწველ გრძნობას, რომელიც თავს აღარ ანებებდა და რომლისგანაც საფეთქლები უხურდა.

მეორე დღეს დილაადრიანად მაინც მივიდა რიესთან, რათა ეკითხა მისთვის, კოტარის ნახვა სად შეიძლებაო.

– ისლა დამრჩენია, კვლავ შევუდგე ამ გოლგოთას, ~ უთხრა ვქიმს.

– ხვალ საღამოს გამომიარეთ. ტარუმ, არ ვიცი რატომ, მთხოვა, კოტარი დამეპატიჟებინა. ათ საათზე უნდა მოვიდეს, თქვენ კი თერთმეტის ნა– ხევარზე მოდით.

მეორე დღეს, როდესაც კოტარი ექიმთან მივიდა, ტარუ და რიე მოულოდნელ განკურნებაზე ლაპარაკობდნენ, რომელსაც ექიმის პრაქტიკაში ჰქონდა ადგილი.

~ ათიდან ერთი შემთხვევაა. ბედმა გაუღიმა, — ამბობდა ტარუ.

~ მაშ, შავი ჭირი არ ყოფილა, - თქვა კოტარმა. მას უთხრეს, სწორედაც შავ ჭირზეაო საუბარი.

– ეგ შეუძლებელია, თუკი კაცი გადარჩა. თქვენ ჩემზე უკეთ იცით, რომ შავი ჭირი ულმობელია.

— საერთოდ ვგრეა, - უთხრა რიემ, - მაგრამ თუკი ძალიან შევუტევთ, შეიძლება მოულოდნელობებიც მოხდეს.

კოტარს გაეცინა: - ეგ კიდევ საკითხავია. საღამოს უკანასკნელი ცნობები თუ მოისმინეთ?

ტარუმ, რომელიც კეთილმოსურნედ უყურებუდა რანტიეს, თქვა, ცნობები კი მოვისმინე, მდგომარეობა სერიოზულია, მაგრამ განა ეს რისი მთქმელია? ეს მხოლოდ იმას ადასტურებს, რომ საჭიროა მეტი განსაკუთრებული ზომის მიღებაო.

— ეჰ! თქვენ ხომ უკვე მიიღეთ ეგ ზომები. — დიახ, მაგრამ საჭიროა თითოეულმა მიიღოს პr? რადად.

კოტარი ტარუს უყურებდა, მისი კი არ ესმოდა, ტარუმ უთხრა, ბევრი ადამიანი უმოქმედოდაა, ეპიდემია კი ყველას საქმეა და ყველამ უნდა მოიხადოს თავისი ვალი, მოხალისეთა რაზმებში ყველას შეუძლია შესვლაო.

— კარგი აზრია, მაგრამ საქმეს ვერ უშველის, – შეესიტყვა კოტარი, – შავი ჭირი ძალზე ძლიერია.

– ამის თქმას მაშინ შევძლებთ, – მოთმინებით უთხრა ტარუმ, — როცა ყველა ღონეს მოვსინჯავთ.

ამასოზაში რიქ საწერ მაგიდასთან ზარათეზს ავსებდა. ტარუ კვლავ რანტიეს უყურებდა, თავის სკამზე რომ ცქმუტავდა.

– რატომ ჩვენ არ შემოგვიერთდებით, ბატონო კოტარ?

კოტარი შეურაცხყოფილი წამოდგა, ხელში აიღო თავისი მრგვალი ქუდი:

- ეგ ჩემი ხელობა არ არის, - და გამომწვევი კილოთი განაგრძო, ~ ამას გარდა, მე არხეინად ვგრძნობ თავს ჟამიანობისასა და რად უნდა ვეცადო მის შეწყვეტას?

ტარუმ შუბლზე იტკიცა ხელი, თითქოს ჭეშმარიტებამ გონება გაუნათაო:

-- ჰot მართლა, სულ დამავიწყდა: ჟამიანობა რომ არა, თქვენ ხომ დაგიჭერდნენ.

კოტარს გააჟრჟოლა და ხელი სკამს ჩასჭიდა, თითქოს სადაცაა უნდა დაეცესო. რიემ წერა შეწყვიტა და ყურადღებით დააცქერდა მას. .

— ვინ მოგახსენათ? - წამოიყვირა რანტიემ. ტარუს გაოცება დაეტყო. " ვინ და თქვენ თვითონ. ყოველ შემთხვევაში ექიმმა და მე ასე გაგიგვთ.

კოტარს ერთბაშად საშინელი ბრაზი მოერია, რაღაც გაუგებარი სიტყვების ლუღლუღს მოჰყ»ქქ 3

— ნუ ნერვიულობთ, – სცადა მისი დამშვიდება ტარუმ, - არც ექიმი და არც მე არ გაგცემთ. თქვენი ამბავი ჩვენ არ გვეხება. ესეც არ იყოს, პოლიცია არასდროს მყვარებია. მაშ, ჩამოჯექით. რანტიემ თავის სკამს დახედა და ცოტა ყოყმანის შემდეგ დაჯდა. ერთხანს დუმდა, შემდეგ კი ამოიოხრა.

— ეს ძველი ამბავია, — აღიარა მან, — და ისევ გამომიჩხრიკეს. მე მეგონა, უკვე დავიწყებას მიეცა ყველაფერი, მაგრამ ერთმა გამთქვა. გამომიძახეს და მითხრეს, ქალაქიდან არ გახვიდეთ, ვიდრე გამოძიებას არ დავამთავრებთო. მე მივხვდი, რომ ბოლოს და ბოლოს, დამატუსაღებენ.

— რამე სერიოზულია? — ჰკითხა ტარუმ.

— გააჩნია რას გულისხმობთ „სერიოზულში“, ყოველ შემთხვევაში, მკვლელობა არაა.

— ციხეს მოგისჯიან თუ კატორღას? კოტარი ძალზე დაღვრემილი ჩანდა: – თუ გამიმართლებს, ციხეს... – თქვა და მცირე ხნის დუმილის შემდეგ მღელვარედ განაგრძო, – შეცდომა იყო. შეცდომა კი ყველას მოსდის და მე ვერ შევრიგებივარ ფიქრს, რომ ამის გამო უნდა წამიყვანონ, სახლს მომაშორონ, მომწყვიტონ ჩემს ჩვეულებებს, ჩემს ნაცნობებს.

– ა, — თქვა ტარუმ, - მაშ, აშისთვის განიზრახეთ თავის ჩამოხრჩობა?

– დიახ, ამისთვის. ცხადია, სისულელეა. რიემ პირველად ამოიღო ხმა და უთხრა კოტარს, მესმის თქვენი გულის წუხილი, მაგრამ იმედი უნდა ვიქონიოicთ, რომ ყოველივე მოგვარდებაო.

— ო! ჯერჯერობით ვიცი, რომ ჩემთვის საშიში არაფერია.

— როგორც ვხედავ, — უთხრა ტარუმ, - ჩვენს რაზმელებში არ შემოხვალთ,

კოტარი ხვლში ქუდს ატრიალებდა, მერე თავი ასწია და ტარუს მიაპყრო შემკრთალი მზერა:

- ნუ კი მიწყენთ. — ცხადია, არა. მაგრამ ეცადეთ მაინც, რომ განზრახ არ გაავრცელოთ მიკრობი, – ღიმილით მიუგო ტარუმ.

კოტარმა თქვა, შავი ჭირი მე არ მიხმია, ეპიდემია თავისით მოგვადგა კარს და რა ჩემი ბრალია, თუკი ეს გარემოება დროებით ხელს მაძლევსო, ხოლო როდესაც რამბერი გამოჩნდა ზღურბლზე, რანტიემ რიხით დასძინა:

~ თანაც, დარწმუნებული ვარ, ვერაფერს გააკეთებდით..

რამზვრმა შეიტყო, რომ კოტარმა არ იცოდა გონსალესის მისამართი, მაგრამ ისევ იმ პატარა კაფეში შეიძლებოდა ესპანელის დაჭერა. პაემანი მეორე დღისთვის დანიშნეს. და ვინაიდან რიემ სურვილი გამოთქვა, შემატყობინეთ, რითი დამთავრდება მოლაპარაკებაო, რამბერმა ის და ტარუ კვირის ბოლოს სასტუმროში მიიწვია, ღამის ნებისამიერ საათზე შეგიძლიათ მომაკითხოთო.

დილით კოტარი და რამბერი პატარა კაფეში მივიდნენ და გარსაიას დაუტოვეს ამბავი, რომ საღამოს გონსალესს იქ დაელოდებოდნენ, ხოლო თუ მას რამე დააბრკოლებდა, მეორე დღეს მიაკითხავდნენ. მთელი საღამო ამაოდ ელოდნენ. სამაგიეროდ, მეორე დღეს გარსია მოვიდა. მან უსიტყვოდ მოუსმინა რაშბერს. თვითონ მან არ იცოდა, რა მოხდა, მაგრამ გაგონილი ჰქონდა, რომ ოცდაოთხი საათით რამდენიმე უბნისთვის ალყა შემოერტყათ, რათა სახლები გაეჩხრიკათ. შესაძლო იყო, გონსალესსა და ორ ახალგაზრდას ვერ გაერღვიათ ალყა. ერთადერთი, რისი გაკეთებაც მას შეეძლო, ის იყო, რომ კვლავ დაეკავშირებინა რამბერი რაულთან. ცხადია, ორ დღეზე ადრე ეს ვერ მოხერხდებოდა.

- როგორც ვხედავ, — თქვა რამბერმა, - ყველაფრის თავიდან დაწყება მომიხდება.

ორი დღის შემდეგ, რამბერი, ერთ-ერთი ქუჩის კუთხეში შეხვდა რაულს, რომელმაც გარსიასა ვარაუდი დაადასტურა: ქვედა უბნებისთვის მართლაც ალყა შემოერტყათ. საჭირო იყო კვლავ გონსალესთან შეხვედრა. კიდევ ორი დღე და რამბერი ფეხბურთელთან ერთად საუზმობდა.

— სულელურად მოგვივიდა, – უთხრა გონსა“ ლესმა, – ყოველი შემთხვევისთვის, უნდა შევთანხმებულიყავით, როგორ გვეპოვა ერთმანეთი.

რამბერიც ამ აზრის იყო. — ხვალ დილით ბიჭებს მივაკითხოთ, ვეცადოთ, გავახერხოთ რამე.

მეორე დღეს ბიჭები შინ არ დაუხვდნენ. რამბერმა და გონსალესმა ბარათი დაუტოვეს, მეორე დღისთვის უნიშნავდნენ პაემანს ლიცეუმის მოედანზე. რამბერი შინ დაბრუნდა. სახეზე ისეთი გამომეტყველება აღბეჭდოდა, რომ ტარუ გაოცდა, როცა ისინი ნაშუადღევს შეხვდნენ ერთმანეთს. - კარგად ვერაა საქმე? – ჰკითხა ტარუმ. ~ ეჰ, თავიდან დასაწყები შემექნა ყველაფე" რი, — მიუგო რამბერმა და კვლავ მიიპატიჟა ტარუ და ექიმი, – ამ საღამოს მობრძანდით.

საღამოს, როდესაც რიე და ტარუ რამბერის ოთახში შევიდნენ, ჟურნალისტი წამოწოლილი დაუხვდათ. მაგრამ იგი მაშინვე წამოდგა და წი– ნასწარ მომზადებული ჭიქები შეავსო. რიემ თავისი ჭიქა აიღო და ჰკითხა მასპინძელს, საქმე თუ გვარდებაო. რამბერმა მიუგო, ხელახლა გავიარე მთელი წრე, ახლა იმავე წერტილს მივადექი, სადამდეც ადრე ვიყავი მისული და მალე ჩემი უკანასკნელი პაემანიც შედგებაო. მერე მოსვა და დასძინა:

— ცხადია, კვლავაც არ მოვლენ. — იმ ერთ შემთხვევას ნუ კი განაზოგადებთ, ~ უპასუხა ტარუმ.

– თქვენ ჯერ ვერ გაგიგიათ, — უპასუხა რამბერმა და მხრები აიჩეჩა.

— რა არის შავი ჭირი. - ა! — თქვა რიემ. – არა, თქვენ ვერ გაგიგიათ, რომ მისი არსი განმეორებაში მდგომარეობს.

რამბერი, ოთახის ერთ კუთხეში მივიდა და პა“ ტარა პატეფონი გახსნა.

— ეს რა ფირფიტაა? — იკითხა ტარუმ, - რაღაც მეცნობა.

„Saint James infirmary“ არისო.

ფირფიტა ისევ უკრავდა, როცა შორიდან ორი გასროლის ხმა მოისმა.

— ან ძაღლს ესვრიან, ანდა გაქცეულებს, - თქვა ტარუმ.

მალე პატეფონი გაჩუმდა და ახლა მკაფიოდ გაისმა სასწრაფო დახმარების საყვირის ხმა, თანდათან იმძლავრა, სასტუმროს ოთახის ფანჯრებქვეშ ჩაიქროლა, მერე იკლო და, ბოლოს, მთლად მიყუჩდა.

— მაინცდამაინც სამხიარულო ფირფიტა არაა, — თქვა რამბერმა, — თანაც დღეს უკვე მეათედ მაინც ვუსმენ.

— ასე მოგწონთ? — არა, მაგრამ სხვა არ მაქვს, — და დუმილის შემდეგ დასძინა, – აკი გეუბნებოდით, მისი არსი განმეორებაა-მეთქი.

მერე ჰკითხა რიეს, სანიტარული რაზმელების საქმე როგორ მიდისო. სამუშაოს უკვე ხუთი ბრიგადა შესდგომოდა. იმედი ჰქონდათ, კიდევ რამდენიმე ბრიგადას ჩამოაყალიბებდნენ. ჟურნალისტი საწოლის კიდეზე ჩამოჯდა და დიდი გულისყურით დაუწყო თვალიერება თავის ფრჩხილებს. რიე, მის ჩაფსკვნილ, ლონიერ სხეულს აკვირდებოდა. უცებ, რამბერის მზერა დაიჭირა,

– იცით, ექიმო, - უთხრა მან, - მე ბევრი ვიფიქრე თქვენს წამოწყებაზე და თუკი თქვენთან არ ვარ, საამისოდ ჩემი მოსაზრებები მაქვს. საერთოდ კი, ვფიქრობ, ჯერ კიდევ ძალმიძს თავის გაწირვა. ესპანეთის ომი ხომ გამოვლილი მაქვს. - ვის მხარეზე იბრძოდით? - ჰკითხა ტარუმ. — დამარცხებულთა მხარეზე. მაგრამ მას აქვთ, ცოტა არ იყოს, ვიფიქრე.

– რაზე? – კვლავ ჩაეკითხა ტარუ. – ვაჟკაცობაზე. ახლა ვიცი, რომ ადამიანს ყველაფრის უნარი შესწევს, მაგრამ თუკი დიდი გრძნობა არ გააჩნია, არ მაინტერესებს.

- თითქოს ყველაფერი შეუძლია, - თქვა ტარუმ.

— არა, მას არ ძალუძს დიდხანს იტანჯოს ან დიდხანს იყოს ბედნიერი, ამიტომ არც რამე ღირსეულის გაკეთება შეუძლია.

რამბერმა სტუმრებს გადახედა და განაგრძო: - ერთი ეს მიბრძანეთ, ტარუ, თქვენ შეგიძლიათ სიყვარულისთვის მოკვდეთ?

– არ ვიცი, მაგრამ ამჟამად მგონია, რომ არა. — აი, ხომ ხედავთ. იდეისთვის კი მზად ხართ, თავი გასწიროთ, ეს შეუიარაღებელი თვალითაც მოჩანს. ხოლო მე თუ მკითხავთ, იდეისთვის თავდადებული ხალხი მომბეზრდა. გმირობის არ მჯერა, ვიცი, რომ ადვილია და ისიც შევიგნე, რომ ახლა თავს წაგაგებინებს. ერთადერთი, რაც ფასობს ჩემთვის, არის სიცოცხლე და სიკვდილი იმისთვის, რაც მიყვარს.

რიემ ყურადღებით მოუსმინა ჟურნალისტს, ისე, რომ თვალიც არ მოუშორებია, მერე ალერtyიანად უთხრა:

– ადამიანი იდეა არ არის, რამბერ. რამბერი ლოგინიდან წამოხტა მღელვარების– გან სახეანთებული:

— დიახ, იდეაა, თანაც ფეხმოკლე იდეა, იმ წუთიდან, როდესაც სიყვარულს ზურგს უბრუნებს. ჩვენ კი სწორედ სიყვარულის უნარი დავკარგეთ. ბედს დავმორჩილდით, ექიმო. დაველოდოთ, სანამ უნარი დაგვიბრუნდება და თუკი ეს არ გვიწერია, გმირობანას თამაშს მოვეშვათ და საერთო ხსნას ვუცადოთ, მე პირადად ამაზე შორს არ მივდივარ.

რიე წამოდგა, სახეზე უცებ დაქანცულობა დაეტყო:

- მართალი ბრძანდებით, რამბერ, სავსებით მართალი, და არაფრის დიდებით არ მინდა, გადაგათქმევინოთ ის, რისი გაკეთებაც განგიზრა" ხავთ, და რაც მეც სამართლიანად მეჩვენება, მაგრამ ერთი რამ უნდა გითხრათ: მთელ ამ ამბავში გმირობა არაფერ შუაშია. საქმე პატიოსნებას ეხება. ჩემმა ნათქვამმა შეიძლება სიცილი გამოიწვიოს, მაგრამ შავი ჭირის წინააღმდეგ ბრძოლის ერთადერთი საშუალება პატიოსნებაა.

— რა არის პატიოსნება? — იკითხა რამბერმა ახლა უკვე დადინჯებულად.

— საერთოდ რა არის, მე არ ვიცი, მაგრამ ჩემს მდგომარეობაში, ვიცი, რომ იგი ჩემი ხელობის აღსრულებაა.

— ა! — თქვა რამბერმა გაშმაგებით, — მე კი არ ვიცი, რომელია ჩემი ხელობა. იქნებ, მართლაც ვცდები, სიყვარულს რომ ვარჩევ.

რიე ახლო მივიდა მასთან: – არა, – უთხრა დამაჯერებლად, – თქვენ არ ცდებით.

რამბერმა დაფიქრებით შეხედა: - თქვენ ორს, ჩემი ვარაუდით, ამ ამბავში დასაკარგი არაფერი გაჭვით. ასე ადვილია სწორი არჩევნის გაკეთება.

რიემ ჭიქა დაცალა. — წავიდეთ, საქმე გველოდება, – უთხრა ტარუს და გავიდა.

ტარუც მიჰყვა, მაგრამ ზღურბლზე შეჩერდა, ეტყობა, რაღაც გაახსენდა, ჟურნალისტს მიუბრუნდა და უთხრა:

— თუ იცით, რომ რიეს ცოლი აქედან რამდენიმე ასეული კილომეტრით დაშორებულ კლინიკაშია სამკურნალოდ?

რამბერმა გაოცებით გაშალა ხელები, მაგრამ ტარუ უკვე წასულიყო.

მეორე დღეს, რამბერმა დილაადრიან დაურეკა ექიმს:

— თანახმა იქნებოდით, რომ თქვენთან მემუშავა, ვიდრე ქალაქიდან გასვლა მომიხერხდება? ყურმილში ერთხანს დუმილი სუფევდა, შემ

დეგ გაისმა:

— დიახ, რამბერ. გმადლობთ.

## III

ერთი სიტყვით, მრავალი კვირის განმავლობაში შავი ჭირის ტუსაღები თავს როგორც კი შეეძლოთ, ისე იცავდნენ. ზოგიერთმა მათგანმა, რამბერისა არ იყოს, კიდეც ირწმუნა, ჯერ კიდევ თავისუფალი ადამიანებივით ვირჯებით, ჯერ კიდევ შეგვიძლია არჩევნის მოხდენაო. მაგრამ სინამდვილეში აგვისტოს შუა რიცხვებისთვის თა“ მამად შვიძლვბოდა გვეთქვა, რომ ჟამიანობამ მოიცვა ყოველი, იმხანად უკვე აღარ არსებობდა ვინმეს კერძო ბედი, იყო მხოლოდ საყოველთაო უბედურება – ჟამიანობა და გრძნობები, ყველა თანაბრად რომ დაეზაფრა. ყველაზე საშინელი განშორება და გადასახლება გახლდათ და მით გამოწვეული შიში და გულისწყრომა. ამიტომაცაა, რომ სიცხისა და სენის ამ არნახული ზედმოსევის ჟამს მთხრობელს საჭიროდ მიაჩნია, სხვებისთვის სამაგალითოდ აღწეროს საერთო ვითარება: ჩვენი ცოცხლად დარჩენილი მოქალაქეების მძვინვარება, დახოცილთა დამარხვა და გაყრილ მიჯნურთა ტანჯვა.

სწორედ ამ წელს, შუა ზაფხულში, ქარი ამოვარდა და რამდენიმე დღეს ჭირით დასნეულებულ ქალაქში ზუზუნი გაჰქონდა. ორანის მკვიდრთ ქარის განსაკუთრებით ეშინიათ, რადგან მას არავითარი ბუნებრივი ჯებირი არ ელობება, აკი ქალაქი ტრიალ ველზეა აგებული და ქარიც თავისუფლად დათარეშობს ქუჩებში, იმ გრძელი თვეების შემდეგ, რაც ცვარი წვიმაც არ დასაცემია ქალაქს, მას რუხი ფერის გარსი გადაეკრა, რომელიც ახლა მთლად აქერცლა ქარის ქროლვამ. ქარი მტვერს აყენებდა და ქაღალდს აფრიალებდა, შეთხელებულ გამვლელებს ფეხებში რომ ედებოდა. ქალი და კაცი წინ გადახრილი, აჩქარებული მიდიოდა, პირზე ხელი ან ცხვირსახოცი ჰქონდა აფარებული. საღამოობით ჯგროდ აღარ გამოეფინებოდნენ ხოლმე ქუჩებში, აღარ ცდილობდნენ რაც შეიძლება მეტად გა“ ვხანგრძლივებინათ დღეები, რომელთაგანაც ყოველი შეიძლებოდა უკანასკნელი გამხდარიყო. ახლა პატარ-პატარა ჯგუფებსღა ნახავდით, შინისკენ, ანდა კაფეებში რომ მიეჩქარებოდათ და მწუხრისას, იმ დროს, როცა ქალაქში ჩვეულებრივზე ადრე წვებოდა ბინდი, ქუჩები უკაცურდებოდა და მხოლოდ ქარის გაბმული კვნესაღა ისმოდა ირგვლივ. მფრთონავი და თვალით უჩინარი ზღვიდან წყალმცენარეებისა და მარილის სუნი მოდიოდა.

ვს გაუკაცურებული, მტვრისგან გადათეთრებული და ზღვის სუნით გაჟღენთილი ქალაქი, სადაც ქარის კივილი ისმოდა, ისე კვნესოდა, როგორც ჯვარცმული კუნძული.

აქამდე ჭირმა გაცილებით მეტი ხალხი იმსხვერპლა გარეუბნებში, რომლებიც ბევრად უფრო მჭიდროდ იყო დასახლებული და ნაკლებ კეთილმოწყობილიც გახლდათ, ვიდრე ქალაქის ცენტრი. მაგრამ სენი მალე საქმოსანთა კვარტალებში შეიპარა და კიდევაც მოიკალათა. იქაური მცხოვრებნი ყველაფერში ქარს სდებდნენ ბრალს, მას შემოაქვსო ჭირის ბაცილები. დავთრები აგვირიაო, ამბობდა სასტუმროს დირექტორი, მაგრამ, ასე იყო თუ ისე, ცენტრში მცხოვრებლებმა იცოდნენ, რომ მათი ჯერიც დამდგარიყო, რაკი მათგან სულ ახლოს, ღამის სიჩუმეში, უფრო და უფრო ხშირად გაისმოდა სანიტარული მანქანების საყვირთა ხმა, მათი ფანჯრების ქვეშაც რეკდა შავი ჭირის პირქუში და უგრძნობელი ზარი.

ხელისუფალთ აზრად მოუვიდათ, გაემიჯნათ ქალაქის განსაკუთრებით დაზარალებული რაიონები და იქიდან გამოსვლის უფლება მხოლოდ იმ პირთათვის მიეცათ, რომელთა გარეშეც ფონს ვერ გავიდოდნენ. იმათ, ვინც იქ ცხოვრობდა, ეს ღონისძიება საგანგებოთ მათ წინააღმდეგ მიმართულად მიიჩნიეს და ვრთობ საწყენადაც დაურჩათ: სხვა უბნების ბინადრებზე ისე ფიქრობდნენ, როგორც თავისუფალ ხალხზე. სამაგიეროდ, ეს უკანასკნელნი, როცა სასოწარკვეთა დარევდათ ხელს, ნუგეშს იმაში ჰპოვებდნენ, რომ სხვები უარეს დღეში იყვნენ ჩაცვენილნი. „ჩემზე მეტად ხელფეხშეკრულებიც არიანო“ – აი, ამ სიტყვებში ისხამდა ხორცს ერთადერთი შესაძლო იმედი.

დაახლოვბით იმავე ხანებში საშინლად გახ– შირდა ხანძრები, მეტადრე უწინდელ გართობათა ადგილას, ქალაქის დასავლეთ კარიბჭესთან. გამოიძიეს და აღმოჩნდა, რომ ამ საქმის მოქმედნი კარანტინიდან დაბრუნებული ადამიანები იყვნენ: მახლობელთა გლოვითა და უბედურებით გაგიჟებულნი ცეცხლს აძლევდნენ თავიანთ სახლებსა იმ იმედით, შიგ შავ ჭირსაც ჩავწვავთო. ძალიან გაძნელდა ბრძოლა ამ ბოროტებასთან. ხან– ძრები ისე გახშირდა, რომ მთელ კვარტალებს დღენიადაგ გადაბუგვას უქადდა, რაკი ძლიერი ქარი ქროდა ხოლმე. ცდილობდნენ, დაერწმუნებინათ ეს უბედურები, მთავრობის მიერ ჩატარებული დეზინფექცია სრულიად საკმარისია ჭირის ბაცილების მოსასპობადო, მაგრამ ვერაფერს გახდნენ; მერე სხვა ლონე იხმარეს - მკაცრი სასჯვლი დაუწესავს ამ უდანაშაულო ცეცხლისწამკიდებლებს. და, ცხადია, ციხის შიშს როდი დაუფრთხია ხალხი, იმის შეეშინდათ, რომ პატიმრობა სასიკვდილო განაჩენს უდრიდა, რაკი ყველას ეს ეკერა პირზე, ქალაქის ციხეში განსაკუთრებით დიდი სიკვდილიანობა არისო. რა თქმა უნდა, ეს მითქმა-მოთქმა საფუძველს მოკლებული არ ყოფილა. ცხადზე ცხადი მიზეზების გამო შავი ჭირი ყველაზე მეტად, ეტყობა, იმათ დაერია, ვისაც ერთად ცხოვრება ხვდა წილად: ჯარისკაცებს, ბერ-მონაზვნებსა და პატიმრებს. ციხე, თუმც კი ზოგი პატიმარი იქ იზოლირებულია, მაინც კომუნას წარმოადგენს, რასაც ის გარემოებაც მოწმობს, რომ მუნიციპალურ საპატიმროში შავ ჭირს დარაჯები ხარკს პატიმართა თანაბრად უხდიდნენ. შავი ჭირის უზენაესი ნებით ყველანი — დირექტორიდან მოყოლებული უკანასკნელ პატიმრამდე — განწირულნი იყვნენ და ეგების პირველად ციხეში აბსოლუტური სამართლიანობა დამყარებულიყო.

მთავრობა ამაოდ ცდილობდა იერარქია დაემყარებინა ამ თანასწორობაში, როცა განიზრახა ციხის იმ დარაჯთა დაჯილდოება, თავიანთი მოვალეობის აღსრულებას რომ შეეწირნენ. რაკი საალყო მდგომარეობა გამოცხადდა და ციხის დარაჯებიც, კაცმა რომ თქვას, მობილიზებულნი იყვნენ, მათ სამხედრო მედლებით აჯილდოებდნენ სიკვდილის შემდეგ. მაგრამ თუ პატიმრებს ხმა არ აუმაღლებიათ ამგვარი გადაწყვეტილების წინააღმდეგ, სამხედრო წრევბმა მეტად იწყინეს; დაიჩემეს, ხალხში შეიძლება ამ ამბავმა სამწუხარო

გაუგებრობა შეიტანოსო და მართალნიც იყვნენ. მთავრობამ მათი თხოვნა შეიწყნარა და გადაწყვიტა, ყველაფერს აჯობებს, თუ დახოცილ მცველებს ეპიდემიის მედლებით დავაჯილდოვებთო. მაგრამ უკვე დაჯილდოებულებს რაღას უზამდნენ, მედლებს უკან ხომ ვერ წაართმევდნენ? სამხედრო წრეებიც ისევ ჯიუტად იდგნენ თავიანთ აზრზე. სხვა მხრივ, ეპიდემიის მედალს ის ნაკლი ჰქონდა, რომ იმგვარ კმაყოფილებას ვერ ჰგვრიდა დახოცილთა ჭირისუფალთ, როგორსაც სამხედრო ორდენი, რადგან ეპიდემიის დროს ამგვარი მედლის მილება ვის გააკვირვებდა? ერთი სიტყვით, ყველა უკმაყოფილო დარჩა. თანაც ციხის გამგებელთ არ შეეძლოთ ისე ემოქმედათ, როგორც ეკლესიის მესვეურთ ანდა სამხედრო ხელისუფალთ. ქალაქის ორად-ორი მონასტრის ბერები დაქსაქსეს და დროებით ღვთისმოსავ ოჯახებში გახიზნეს. როცა კი მოუხერხდებოდათ, პატარ-პატარა რაზმები გამოჰყავდათ ყაზარმებიდან და სკოლებში ან სხვა რომელიმე სახელმწიფო დაწესებულებაში აყენებდნენ. ასე რომ, სენი, რომელსაც ქალაქის მცხოვრებლები ალყა-შემორტყმულთა დარად სოლიდარობის გრძნობით უნდა გაემსჭვალა, პირიქით, ტრადიციულ კავშირ-დაჯგუფებებს ამსხვრევდა და ყოველ კაცს სიმარტოვის მსხვერპლად აქცევდა. ეს კი ყველას თავგზას ურევდა.

შეიძლება ითქვას, რომ ამ გარემოებათ, ქარის ქროლვისა არ იყოს, ხანძარი გააჩაღეს მავანთა და მავანთა გონებაშიც. ღამით ისევ შეუტიეს ქა" ლაქის კარებს, თანაც რამდენჯერმე, ამჯერად უკვე შეიარაღებულმა პატარა რაზმებმა. სროლაც იყო; ზოგი დაიჭრა, ზოგმა მაინც მოახერხა გაქცევა, მაგრამ საგუშაგო პოსტები გაამაგრეს და შემდგომში მათ თავს აღარავინ დასხმია. ოღონდ ამან ქალაქში ამბოხების სული გააძლიერა და ვიღაც "ვიღაცებმა ერთი-ორჯერ ძალმომრეობასაც მიმართვს: ძარცვავდნენ ცეცხლმოდებულ ანდა სანიტარული მოსაზრებით დაკეტილ სახლებს. კაცმა რომ თქვას, ძნელია მტკიცება იმისა, რომ ეს ძარცვა-გლეჯა წინასწარ იყო განზრახული, უმეტესწილად უეცარ შემთხვევას მიჰყავდა აქამდე პატივისცემის ღირსი ხალხი საძრახ საქმემდე, უმალვე რომ იქცა მიბაძვის საგნად. ისეთებიც გამოჩნდნენ, მწუხარებისგან გამოთაყვანებული პატრონების თვალწინ, ჯერ ალმოდებულ სახლში რომ შერბოდნენ ნივთების წასაღებად. რაკი სახლის პატრონი ხმას არ იღებდა, პირველთ სეირის მაყურებელთაგანაც ბევრი ემატებოდა და ჩაბნელებულ ქუჩაში, ხანძრის შუქზე მოჩანდა, აქეთ-იქით როგორ გარბოდნენ ზურგზე წამოკიდებული დგამ-ავეჯით ფორმადამახინჯებული აჩრდილები. სწორედ ამის გამო იყო, მთავრობამ ჭირიანობა ჰააალყო მდგომარეობას რომ გაუთანაბრა და შესაბამისი კანონებიც შემოიღო. ორი ქურდი მიახვრიტეს, მაგრამ საეჭვოა, ამას სხვებზე მოეხდინა შთაბეჭდილება, რადგან ამდენ მკვდრებში ეს ორი დახვრეტილი არც არავის შეუნიშნავს: ეს წვეთი გახლდათ ზღვაში და სიმართლე თუ გნებავთ, მსგავსი ამბები მერეც განმეორდა და მთავრობამაც განზრახ მოიყრუა ყური, ხელი აღარ გამოუღია. ერთადერთი ღონისძიება, რომელმაც ქალაქის ყველა მცხოვრებზე მოახდინა შთაბეჭდილება, საკომენდანტო საათის შემოღება იყო. თერთმეტი საათის შემდეგ წყვდიადში ჩაფლული ქალაქი გაქვავებულს წააგავდა. მთვარიან ღამეში იგი თავის მოთეთრო კედლებსა და ლარივით გაჭიმულ ქუჩებს აჩენდა, რომელთაც არასოდეს ადგებოდა ხეების ჩრდილი, მყუდროებას არ ურღვევდა არც გამვლელთა ხმა და არც ძაღლის ყეფა. დიდი, მდუმარე ქალაქი მა" შინ მარტოოდენ მასიური და უძრავი კუბების გროვას წარმოადგენდა, რომელთა შორისაც მხოლოდ მივიწყებულ ქველმოქმედთა და გარდასულ დროთა დიდ-დიდი ადამიანების ბრინჯაოში ჩაკირული უტყვი გამოსახულებანი ცდილობდნენ, თავიანთი ქვისა თუ ლითონის ყალბი სახეებით მიახლოებით მაინც გაეხსენებინათ აქაურ მკვიდრთათვის, უწინ კაცი რას ერქვა. ეს უხეირო კერპები, უგრძნობი ქვაკაცები ისხდნენ თავიანთ ტახტებზე მოქურუხებული ცის ქვეშ, უკაცურ მოედნებზე,

თვალნათლივ წარმოგვიდგენდნენ უძრაობის სამეფოს, რომელშიც ფეხი შევდგით, და გვიჩვენებდნენ მის უზენაეს კანონს — ნეკროპოლის კანონს, სადაც ჟამიანობას, ქვასა და ღამეს გაეჩუმებინა ყოველგვარი ხმები.

ღამეს დაესადგურებინა ყველას გულშიც და ის მართალი თუ ჭორშესხმული ამბები, რასაც დასაფლავების შესახებ ჰყვებოდნენ, ჩვენს თანამოქალაქეთ როდი ამშვიდებდა. დიახ, დაკრძალვებზეც უნდა მოგახსენოთ ორიოდე სიტყვა და მთხრობელი ბოდიშს ითხოვს, თუმცა კი გრძნობს, რა საყვედურითაც აავსებენ ამის გამო. მაგრამ თავი შეუძლია იმით იმართლოს, რომ ხალხს კრძალავდნენ მთელი ამ ხნის განმავლობაში და ისიც ისევე, როგორც ყველა მისი თანამოქალაქე, იძულებული იყო თავი შეეწუხებინა დაკრძალვაზე ფიქრით. ისე კი ნუ გამიგებთ, თითქოს მოსწონდეს ამგვარი ცერემონიები; პირიქით, ცოცხალთა თავყრილობები ურჩევნია, მეტადრე - ზღვაში ბანაობა, მაგრამ ზღვაში ბანაობა აიკრძალა, ცოცხლებს კი ეშინოდათ, დღეს-ხვალ მკვდრებმა არ წაგვლეკონო. და არცთუ ტყუილი შიში იყო. ცხადია, შეიძლებოდა თვალები დაგებრმავებინა და არაფერიც არ დაგვნახა, მაგრამ ფაქტი ჯიუტია, საშინელი ძალა აქვს და, ბოლოს და ბოლოს, ყველაფერსა საძლევს, ან კი როგორ არ უნდა ირწმუნო დაკრძალვა, როცა იმათ, ვინც გიყვარს, დაკრძალვა სჭირდება?

მაშ, ასე: დაკრძალვის ცერემონიალს თავშიც, ცოტა არ იყოს, აფუჩეჩებდნენ ხოლმე. ყველა ფორმალობა გაემარტივებინათ და სამგლოვიარო პროცესიის მთელი ზარ-ზეიმურობა გაეუქმებინათ. ავადმყოფები თავიანთ კერას მოწყვეტილე^ ბი იხოცებოდნენ, აიკრძალა რიტუალური ღამის თევანი, ისე რომ, ვინც ღამით კვდებოდა, დილამდე უმეთვალყურეოდ რჩებოდა, დღისით დახოცილებს კი მზის ჩასვლამდე მარხავდნენ. ცხადია, ოჯახს კი ატყობინებდნენ, მაგრამ უმეტეს შემთხვევაში ოჯახის წევრებს გარეთ გამოსვლის უფლება არ ჰქონდათ, რადგან კარანტინში უწევდათ ყოფნა, თუკი აწ გარდაცვლილთან ერთად ცხოვრობდნენ. იმ შემთხვევაში კი, თუ განსვენებული ცალკე იდგა ბინად, ოჯახი დანიშნულ დროს, ესე იგი, სახააფლაოზე წასვლისას მოდიოდა; მიცვალებული უკვე განბანილი იყო და კუბოში ესვენა.

წარმოვიდგინოთ, რომ ამგვარი ამბები იმ დამხმარე ლაზარეთშიც ხდებოდა, რომელსაც ექიმი რიე მეთვალყურვობდა. სკოლას გასასვლელი კარი ჰქონდა მთავარი შენობის უკან. დერეფანში გამავალ დიდ საწყობში კუბოები ჩაერიგებინათ. თვით დერეფანში ჭირისუფალთ მარტო ერთი, უკვე დაჭედილი კუბო ხვდებოდა. მოიყვანდნენ და მყის მთავარ საქმეზე გადადიოდნენ – ოჯახის თავს საბუთებზე ხელს აწერინებდნენ. მერე კუბოს მანქანაში ჩაუდებდნენ, რომელიც ან მართლა სამგლოვიარო ფურგონი იყო, ან არადა, საგანგებოდ ამისთვის გადაკეთებული სასწრაფო დახმარების მანქანა. ჭირისუფლები ტაქსის იჭერდნენ, ტაქსი ჯერ კიდევ არ იყო აკრძალული, და მანქანები მთელი სიჩქარით მიქროდნენ გარეუბნების ქუჩებით სასაფლაოსკენ. ქალაქის კარიბჭესთან ჟანდარმები აჩერებდნენ კორტეჟს, ბეჭედს არტყამდნენ ოფიციალურ საშვს, ურომლისოდაც ვერ მოიპოვებდით „საუკუნო განსასვენებელს", როგორც ჩვენი მოქალაქენი ამბობდნენ, მერე მიმავალთ გზას უტევდნენ და მანქანებიც მიადგებოდნენ მიწის ოთხკუთხა ნაკვეთს, სადაც ბევრი გაჭრილი სამარე პატრონს ელოდებოდა. მღვდელი აქ ხვდებოდა მიცვალებულს, რადგან ეკლესიებში პანაშვიდების გადახდა აკრძალეს. სანამ მღვდელი ლოცვას ბუტბუტებდა, კუბო გადმოჰქონდათ მანქანიდან, თოკს აბამდნენ, თრევა" თრევით მიიტანდნენ ღია სამარის კარამდე და შიგ უშვებდნენ. ფსკერს რომ დაასკდებოდა, მღვდელი უსუპს აიქნევდა და მიწის პირველი გოროხები უკვე ცვიოდა კუბოს სახურავზე. სასწრაფოს მანქანა მაშინვე მიდიოდა სადეზინფექციოდ და სანამ სველ-სველი გოროხები ყრუდ

ეცემოდა ერთიმეორეს, ჭირისუფლებიც ტაქსიში შერგავდნენ თავს და თხუთმეტი წუთის შემდეგ უკვე შინ იყვნენ.

მოკლედ, ყველაფერი მაქსიმალური სისწრაფითა და მინიმალური რისკის გაწევით ხდებოდა. ეჭვი არ არის, პირველ ხანებში მაინც, ჭირისუფალთ ძალიან სტკვნდა გულს ეს ამბავი. მაგრამ ჟამიანობის დროს ამგვარ რამეს ვინ გაუწევს ანგარიშს: ყველაფერი ჭირთან ბრძოლის ეფექტურობას შესწირეს. თანაც, თუ დასაწყისში წრეგადასული სისწრაფემოსახლეობის გულისწყრომას იწვევდა, რაკი წესიერად დამარხვის სურვილს უფრო მაგრად აქვს გადგმული ფესვი, ვიდრე ზოგს ჰგონია, ცოტა მოგვიანებით, საბედნიეროდ, სურსათით მომარაგება გაჭირდა და მოსახლეობამაც უფრო საჭირბოროტო საკითხებზე იწყო ფიქრი. სურსათისთვის რიგში დგომით განაწამებ, ათასი ფორმალობითა და დღიური ლუკმისთვის სირბილით დაქანცულ ხალხს იმის საფიქრელად აღარ სცხელო–და, როგორ იხოცებოდნენ ირგვლივ, ან თვითონ როგორ დაიხოცებოდნენ, როცა მათი ჟამი დაჰკრავდა. ასე რომ, ეს მატერიალური სიძნელეები ბოროტების ნაცვლად სიკეთედ შემობრუნდა და ყველაფერი უკეთ იქნებოდა, ანაზდად სენს რომ არ ემძლავრა და როგორც ვნახავთ, კიდევ მეტად არ გავრცელებულიყო. აქეთ კუბოების გასაჭირი ედგათ, სუდარებისთვის ტილო არ ჰყოფნიდათ, სასაფლაოებზეც ტევა აღარ იყო. რაღაც უნდა ელონათ. ყველაზე მარტივი და გონივრული დაკრძალვის ცერემონიათა გაერთიანება და, რაკი ეს აუცილებელი შეიქნა, საავადმყოფოსა და სასაფლაოს შორის რეისების გახშირება ჩანდა. რიეს საავადმყოფოში, მაგალითად, ხუთად ხუთი კუბო ჰქონდათ. ხუთი“ ვე რომ გაივსებოდა, მაშინ დებდნენ მანქანაში. სასაფლაოზე, ცლიდნენ, რკინისფერ სხეულებს სა“ კაცეებზე დებდნენ და საგანგებოდ გაკეთებულ ფარდულში ასვენებდნენ დროებით. კუბოებს ანტისეპტიკურ ხსნარს ასხურებდნენ, ისევ საავადმყოფოში აბრუნებდნენ და ეს ამბავი დღეში იმდენჯერ მეორდებოდა, რამდენჯერაც საჭიროება მოითხოვდა. საქმე კარგად მოგვარდა და პრეფექტიც კმაყოფილი ჩანდა. რიეს კიდევაც უთხრა, ეს უკეთესი გამოსავალია, ვიდრე ის, რაც ძველ ქრონიკებშია მოთხრობილი, როცა ჭირიანობით გამწყდარ ხალხს ურიკებზე ყრიდნენ და ზანგებს ამარხვინებდნენო.

— დიაზ, — მიუგო რიემ, - იმგვარადვე ვმარხავთ, ოღონდ კარტოთეკას ვადგენთ. პროგრესი

უდაოა.

ადმინისტრაციის წარმატებათა მიუხედავად, იმ არასასიამოვნო ხასიათის გამო, დაკრძალვის ცერემონიალმა რომ მიიღო, პრეფექტურა იძულებული გახდა, ჭირისუფლებისთვის დაკრძალვაზე დასწრების ნება აღარ დაერთო. მათ მარტო სასაფლაოს კარიბჭემდე უშვებდნენ, ისიც გამონაკლისის სახით, რადგან უკანასკნელი პატივმისაგები ცოტა შეიცვალა. სასაფლაოს ბოლოს, დანა მასტაკით მოფენილ ველზე, ორი უზარმაზარი ორმო გათხარეს. ერთი ქალებისთვის იყო განკუთვნილი, მეორე - კაცებისთვის. ამ თვალსაზრისით ადმინისტრაცია ზნეობას არ ბღალავდა. მხოლოდ გაცილებით მოგვიანებით, გარემოებათა იძულების ძალით ამ უკანასკნელ სირცხვილნამუსის შენახვასაც ველარ გასწვდა და ერთიმეორეზე იწყო ქალებისა და კაცების დამარხვა. საბედნიეროდ, ამ უკიდურესმა აღრევამ მხოლოდ ჟამიანობის ბოლო ხანებში იჩინა თავი. იმ პერიოდში კი, რომელზედაც მოგახსენებთ, საფლავები გამიჯნული იყო და პრეფექტურა ამ წესს არ გადადიოდა. თითოეული ორმოს ძირში ჩაუმქრალი კირი ბოლავდა და თუხთუხებდა. ორმოს კიდეებზეც იგივე კირი დაეხვავებინათ და სუფთა ჰაერზე ბუყბუყი გაჰქონდა. როცა საავადმყოფოს მანქანა მისვლა-მოხავლას მორჩებოდა, ფარდულიდან საკაცეებს

გამოიტანდნენ, ორმოსთან ჩაამწკრივებდნენ და შიგ ერთიმეორის მიყოლებით ყრიდნენ შიშველ, ოდნავ მოხრილ ფიგურებს. მე– რე ზედ ასხამდნენ კირს, მიწას აყრიდნენ, მაგრამ გამოზომილად, რათა შემდეგ მოსასვლელი სტუმრებისთვისაც დაეტოვებინათ ადგილი. მე– ორე დღეს იწვევდნენ ჭირისუფლებს. ხელს აწერინებდნენ დავთარში და სულ ეს იყო განსხვავება, რაც დარჩენილიყო ადამიანებსა და, ვთქვათ, ძაღლებს შორის, რომელთა სიკვდილიანობის აღნუსხვაც არავის მოუვიდოდა აზრად.

მთელი ამ საქმიანობისთვის მუშახელი იყო საჭირო და შიშობდნენ, სადაცაა, ხალხი დაგვაკლდებაო. ბევრი სანიტარი და მესაფლავე ჭირმა გაწყვიტა. მერე სახელდახელოდ იწყეს ხალხის დაქირავება, მაგრამ მათაც იგივე ბედი ეწიათ. რაც არ უნდა ელონათ, სენი ბოლოს და ბოლოს მაინც ედებოდათ. მაგრამ თუ კარგად ჩაუფიქრდებოდა კაცი, ყველაზე გასაკვირი ის იყო, მთელი ეპიდემიის მანძილზე ამ საქმისთვის ხალხი არასდროს დაჰკლებიათ. კრიტიკული მომენტი იმაზე ცოტა ადრე დადგა, ვიდრე ჟამიანობა თავის ზენიტს მიაღწევდა და მაშინ ექიმ რიეს შიში გამართლდა. ექიმ-სანიტრების ნაკლებობასაც განიცდიდნენ და, ექიმ რიეს სიტყვებით რომ ვთქვათ, არც „შავი სამუშაოსთვის" კმაროდა ხალხი. თუმცა, მას აქეთ, რაც ჟამიანობამ მთელი ქალაქი მოიცვა, მუშახელის მხრივ ხელსაყრელი გარემოებაც შეიქმნა: სენის ბობოქრობამ არევ-დარევა შეიტანა მთელ ეკონომიკურ ცხოვრებაში და უმუშევართა რიცხვი გაიზარდა; მართალია, ამ ჯურის ხალხი სპეციალისტთა მაგივრობას ვერ გასწევდა, მაგრამ შავი საქმისთვის მისწრება იყო. ამ ხნიდან მოყოლებული ყველა მიხვდა, რომ გაჭირვება უფრო ძლიერი იყო, ვიდრე შიში, მით უფრო, რომ სამუშაო რისკის შესაბამისად ნაზღაურდებოდა. სანიტარულ მომსახურებას საშუალება მიეცა, მთხოვნელების სიაც შეედგინა და როგორც კი ადგილი განთავისუფლდებოდა, აცნობებდნენ ხოლმე იმათ, ვინც სიის თავში ეწერა და თუკი ამასობაში ისინიც მოუსავლეთში არ გამგზავრებულიყვნენ, მყისვე მოდიოდნენ ამ ძახილზე. ასე და ამგვარად, პრეფექტს, რომელიც დიდხანს ყოყმანობდა, გამოეყენებინა თუ არა ამგვარი სამუშაოებისთვის დროებითი ან მუდმივი პატიმრები, ამ უკიდურესი ზომისთვის მიმართვა აღარ დასჭირვებია. გადაწყდა, სანამ უმუშევრები გვყავს, საშური არაფერიაო.

ავად თუ კარგად, აგვისტოს შუა რიცხვებამდე ჩვენს თანამოქალაქეებს შეეძლოთ საუკუნო განსასვენებლის ადგილას როგორც ეკადრებოდათ ისე თუ არა, საკმაო წესით და რიგით მაინც მისულიყვნენ და ქალაქის გამგებლობაც თავს ირ– წმუნებდა, ჩვენს ვალს ვასრულებთო. მაგრამ მოვლენათა შემდგომ მსვლელობას უნდა გავუსწროთ, რომ გიამბოთ, ბოლოს, იძულებით, რისი გაკეთება მოუხდათ. აგვისტოს დასაწყისიდან ქალაქში, სადაც შავი ჭირი მძვინვარებდა, იმდენი მსხვერპლი გაჩნდა, რომ ჩვენმა პატარა სასაფლა ომ ვეღარ დაიტია. გალავანი გაარღვიეს, მკვდრებს შემოგარენში ადგილი გამოუყვეს, მაგრამ მალე სხვა გამოსავლის პოვნა გახდა საჭირო. ჯერ გადაწყვიტეს, მკვდრები ღამღამობით დაემარხათ, რაც ზოგი თავაზისგან ათავისუფლებდათ და დღითიდღე სულ უფრო მეტ მკვდრებს ახვავებდნენ მანქანაში. შეგვიანებულ გამვლელებს, რომლებიც აკრძალვის და მიუხედავად სა– კომენდანტო საათის დაწყების შემდეგაც ქუჩაში იყვნენ (ანდა იმათ, ვისაც ხელობა გარეთ ყოფნას ავალებდა), ზოგჯერ ხვდებოდათ გრძელი, თეთრი სანიტარული მანქანები, მთელი სისწრაფით რომ მიქროდნენ და უკაცრიელ, ღამეულ ქუჩებში ყრუ ხმას გამოსცემდნენ. მკვდრებს სწრაფად ყრიდნენ ორმოებში და ზედ მყისვე ნიჩბებით ჩაუმქრალ კირს აყრიდნენ. მიცვალებულებს კირი და მიწა ეცემოდათ სახეზე და ორმოში ასე უსახელოდ ქრებოდნენ; ორმოებსაც სულ უფრო და უფრო ღრმად თხრიდნენ. ცოტა ხნის შემდეგ მაინც იძულებული გახდნენ, უფრო თამამი ზომები მიეღოთ და სამოქმედო ასპარეზი გაეფართოებინათ. პრეფექტურის ბრძანებით წვავდნენ ნივთებს, რომლებსაც კი

სნეული შეხებოდა; მალე თვით შავი ჭირისგან დახოცილთა გვამების დაწვაც იწყეს. საამისოდ ნაგვის საწვავი ღუმელი გამოიყენეს, რომელიც ქალაქის აღმოსავლეთ ნაწილში მდებარეობდა, კარიბჭის გარეთ. საგუშაგო პოსტები შორს გადაიტანეს, ხოლო მერიის ერთმა მოხელემ მთავრობას საგრძნობლად გაუადვილა საქმე იმით, რომ ურჩია, ტრამვაივბი გამოიყენეთ, უწინ ზღვის გასწვრივ მიმავალ გზას რომ ემსახურებოდნენ და ამჟამად უქმად დგანანო. მისაბმელი ვაგონებისა და ელექტრომავლების შიგნით სკამები აყარეს და ტრამვაიები კრემატორიუმის გზას გაუყენეს, რომელიც ამრიგად უკანასკნელ გაჩერებად იქცა.

ზაფხულის მიწურულში და შემოდგომის წვიმებშიც კი, ყოველ შუაღამეს, სანაპიროს მთელ გაყოლებაზე, ტრამვაიების უცნაური აღალი მიდიოდა ჯაყჯაყ-ჯაყჯაყით, უმგზავრებოდ. ქალაქის მოსახლეობამ ბოლოს მაინც შეიტყო სიმართლე და თუმცა პატრული ხალხს ახლოს მისვლას არ ანებებდა, ვიღაც-ვიღაცები მაინც ახერხებდნენ კლდეებზე აძრომას და როცა ტრამვაიები ჩაივლიდნენ, ვაგონებს ყვავილებს აყრიდნენ. ზაფხულის ღამეში ვაგონების ხრიგინი ისმოდა, მიცვალებულებითა და ყვავილებით დატვირთული ვაგონებისაა.

გამთენიისას, პირველ დღეებში მაინც, სქელი და გულისამრევი ორთქლი ცურავდა ქალაქის აღმოსავლეთ უბნების თავზე. ეს ანაორთქლი, თუმც კი უამური იყო, ექიმთა აზრით არავის მოუტანდა ვნებას. მაგრამ იქაური მოსახლეობა იმუქრებოდა, აქედან ავიყრებითო, რაკი დარწმუნებული იყო, ჭირი ზეციდან დაგვატყდება თავსო. ისე რომ, იძულებულები გახდნენ, მოსახ– ლეობის დასამშვიდებლად კვამლის მშთანთქავი რთული სისტემა შეექმნათ. მხოლოდ იმ დღეებში, როცა ძლიერი ქარი ქროდა, აღმოსავლეთიდან მონადენი მქისე სუნი ახსენებდათ, რომ ახალი დროება დაუდგათ და რომ შავი ჭირის ალი ყოველდღე ნთქავდა მათ მოდგმას.

აი, ასეთი საშინელება დაატეხათ თავს ეპიდემიამ. შემდეგში, საბედნიეროდ, სენი მეტად აღარ გამძვინვარებულა, თორემ ჩვენი დაწესებულებები და პრეფექტურა სულ ტყუილად დაშვრებოდნენ და საკრემაციო ღუმელიც საქმეს ვეღარ აუვი– დოდა. რიემ იცოდა, რომ ასეთ შემთხვევაში სასოწარკვეთილ ზომებს მიმართავდნენ, გვამებს ზღვაში გადაუძახებდნენ და თითქოს თვალნათლივ ხედავდა, ცხედრები საზარელ ქაფად როგორ მოედებოდნენ ცისფერ ტალღებს. იცოდა, თუ სტატისტიკური მონაცემები კვლავ აიწევდა, ვერავითარი ორგანიზაცია, რაგინდ სრულყოფილიც არ უნდა ყოფილიყო იგი, საქმეს ვერ აუვიდოდა, დახოცილი ხალხი ზვინებად ეყრებოდა ქუჩებში და იქვე გაიხრწნებოდა, მიუხედავად პრეფექტურის მეცადინე– ობისაა, და ქალაქი იხილავდა, მოედნებზე კანონიერი სიძულვილითა და უგონო იმედით მომაკვდავები ცოცხლებს როგორ მოებღაუჭებოდნენ.

სწორედ ამგვარი სიცხადე თუ შიში გახლდათ, ჩვენს თანამოქალაქეებს განდევნისა და ახლობლებთან დაშორების გრძნობას რომ უცხოველებდა. მთხრობელსა თავადაც მშვენივრად მოეხსენება, რა დასანანია, რომ არ ძალუძს იმგვარი რამის მოყოლა, რაც ჭეშმარიტად ღირსსახსოვარი იქნებოდა; რომ არ შეუძლია ნუგეშად რომელიმე გმირი დახატოს, ანდა საგმირო ამბავი გიამბოთ, იმათი მსგავსი და დარი, ძველ ქრონიკებში რომ გვხვდება. ეს იმიტომ, რომ არაფერია ჟამიანობაზე ნაკლებ ეფექტური სახილველი და სწორედ თავიანთი ხანგრძლივობის წყალობით დიდდიდი უბედურებანი მონოტონური ხდება. იმათ მეხსიერებაში, ვინც სენს გადაურჩა, ჭირიანობის საშინელი დღეები ბრწყინვალე და სასტიკ ცეცხუ ლის ვეება ალებად როდი მოჩანდა, ის უფრო გამუდმებით ერთი ადგილის ტკეპნას ჰგავდა, ყველაფერს რომ სრესს, რაც კი მოხვდება ფეხქვეშ.

არა, ჭირს არაფერი ჰქონდა საერთო იმ დიდ, შთამბეჭდავ სურათებთან, ექიმ რიეს რო აჰკვიატებოდა ეპიდემიის დასაწყისში. შავი ჭირი, უპირველეს ყოვლისა, ფრთხილი და უზადო ადმინის" ტრაციული მანქანა იყო, ჩინებული მცოდნე თავისი საქმისა. ამგვარად, არაფრისთვის რომ არ ეღალატა და, პირველ რიგში, საკუთარი თავის ერთგული დარჩენილიყო, მთხრობელმა ობიექტურობა ირჩია. თითქმის არ შეულამაზებია სათქმელი; მხოლოდ ის წვრილმანი ცვლილებები შეიტანა, რაც ნაამბობს თავბოლოიანს გახდიდა. სწორედ ობიექტურობა უბრძანებს, გითხრათ ახლა, რომ თუ ამ დროს ყველაზე დიდი, ყველაზე ღრმა და საყოველთაო სატანჯველი განშორება იყო, თუკი აუცილებლად მართებს გიჩვენოთ, რა ვითარება შვიქნა ჭირიანობის ამ ეტაპზე, ისიც არ უნდა დარჩეს უთქმელი, რომ თვით ამ სატანჯველსაც იმხანად სიმძაფრე აკლდებოდა.

ორანელები, ყოველ შემთხვევაში ისინი, ვინც ყველაზე მეტად დაიტანჯნენ ამ განშორებით, ხვედრს ხომ არ შეურიგდნენ? მთლად სწორი არ იქნება ამის მტკიცება. უფრო მართებული იქნება იმის თქმა, რომ მორალური და ფიზიკური უილაჯობით იტანჯებოდნენ. ჟამიანობის დასაწყისში ძალიან კარგად ახსოვდათ არსება, რომელსაც დაშორდნენ და ნაღვლობდნენ მასზე. მაგრამ რაგინდ კარგად არ უნდა ხსომებოდათ საყვარელი სახე, სიცილი, ბედნიერი დღეები, უჭირდათ იმის წარმოდგენა, თუ რას აკეთებდა ის ახლა, ამწუთას, მათგან ასე შორს მყოფი. მოკლედ, იმხანად მეხსიერება ჯერ კიდევ ჰქონდათ, მაგრამ წარმოსახვის უნარი აღარ შერჩენოდათ. შავი ჭირის მეორე სტადიის დადგომისას კი მეხსიერებაც დაკარგეს. არა, საყვარელი ადამიანის სახე არ დავიწყებიათ, მაგრამ იგი ერთგვარად უხორცო შეიქნა, ვეღარ ჰპოვებდნენ თავიანთი გულის სიღრმეში. და მაშინ, როცა პირველ კვირებში დღენიაგად ჩიოდნენ, მხოლოდ აჩრდილებსღა ვეტრფითო, შემდეგ და შემდეგ შენიშნეს, რომ ეს აჩრდილები კიდევ უფრო განძარცულიყვნენ ხორცისგან და ფერების ნიშანწყალიც დაეკარგათ, მეხსიერებაში რომ ჰქონდათ შემონახული. ამ ხანგრძლივი განშორების ბოლოს უკვე ვეღარ წარმოედგინათ გარდასულ დღეთა ინტიმურობა, ანდა როგორ ცხოვრობდა მათ გვერდით ადამიანი, რომლისთვისაც ყოველ წუთს შეეძლოთ ხელის შეხება.

ამ თვალსაზარისით მათ შავი ჭირის მეუფებაში შედგეს ფეხი, მით უფრო ძლევამოსილსა და სასტიკ მეუფებაში, რაც უფრო უღიმღამო და უფერული ჩანდა გარეგნულად. ჩვენში უკვე აღარავის გააჩნდა ამაღლებული გრძნობები; ყველა ერთფეროვან გრძნობათა ტყვე გამხდარიყო. დროა, ამას ბოლო მოეღოსო, ამბობდნენ ორანელები, რადგან ასეთი დიდი უბედურების ჟამს, ბუნებრივია, საყოველთაო ტანჯვის აღსასრული ინატრო კაცმა და, მართლაც, განსაცდელის აღსასრულს ნატრობდა ყველა. მაგრამ მათ ნათქვამში აღარ იგრძნობოდა თავდაპირველი აღშფოთება და სიმწარე, რასაც ჯერ კიდევ გასაგები, მაგ" რამ უკვე ნაკლებ დამაჯერებელი მიზეზები ჰქონდა. პირველი კვირების პირქუშ აღტკინებას ქანცმიხდილობა მოჰყვა, რომელიც შეცდომა იქნებოდა, ხვედრის შერიგებად ჩაგვეთვალა, მაგრამ დროებითი ქედის მოდრეკა მაინც იყო.

ჩვენმა თანამოქალაქეებმა შავ ჭირს ფეხი აუწყვეს, მოერგნენ, რაკი სხვა გზა აღარ ჰქონდათ. ბუნებრივია, ჯერაც უბედურებისა და ტანჯვის დალი ესვათ, მაგრამ მათ სიმწვავეს ვეღარ გრძნობდნენ. ექიმი რიე, მაგალითად, თვლიდა, რომ ეს იყო უბედურება და რომ ჩვევად ქცეული სასოწარკვეთილება უარესია, ვიდრე თვით სასოწარკვეთა. წინათ განშორებულთ ჭეშმარიტად უბედურები არ ეთქმოდათ, მათ ტანჯვაში ერთი სხივი მაინც კიაფობდა და ახლა ისიც ჩამქრალიყო. სადაც არ უნდა შეხვედროდით მათ, ქუჩის კუთხეებში, კაფეებში თუ მეგობრებთან, უდრტვინველებსა და დაბნეულებს ისეთი

მოწყენილი თვალები ჰქონდათ, რომ მათი გამოისობით მთელი ქალაქი მოსაცდელ დარბაზს დამსგავსებოდა. ისინი, ვისაც ხელობა გააჩნდა, თავის ხელობას ჭირის ფეხის ხმას აყოლილr) მისდევდა, თავჩახრითა და უსიცოცხლოდ. ყველა თავმდა“ ბალი გამხდარიყო. პირველად მოხდა, რომ გაყრილ მიჯნურებს აღარ ეთაკილებოდათ იმაზე ლაპარაკი, ვისთანაც განშორება არგუნათ ბედმა, აღარ ეთაკილებოდათ გაცვეთილი სიტყვების ხმა" რება და თავიანთ განშორებას იმ კუთხით უცქერდნენ, როგორც ეპიდემიის სტატისტიკას. თუ აქამდე თავიანთ ტანჯვას ჯიუტად გამორიცხავდნენ საერთო-სახალხო უბედურებისგან, ახლა თანახმა იყვნენ, თავიანთი სატკივარიც მის განუყრელ ნაწილად ეცნოთ. ალარც მეხსიერება შერჩენოდათ, არც იმედი და მხოლოდ აწმყო თიღა სულდგმულობდნენ. დიახ, დღეის დღედ ქცეულიყო მათთვის ყოველივე. უნდა ითქვას, რომ შავმა ჭირმა ყველას წაართვა სიყვარულისა და თვით მეგობრობის ძალა, რადგან სიყვარულს ცოტა მომავალი სჭირდება, ჩვენ კი წუთებიღა შემოგვრჩენოდა სასიცოცხლოდ.

ვერ დავიჩემებ, რაც გიამბეთ, სულ ასე იყომეთქი. რადგან თუკი მართალია, რომ ყველა განშორებული მიჯნური ამ დღეში ჩავარდა, სამართლიანობა მოითხოვს, დავძინოთ, რომ ყველა ერთბაშად არ მისულა ამ ყოფამდე. და თვით ამ ყოფაში ჩავარდნილთაც ჰქონდათ უეცარი გაცისკროვნება — წარსულის მოგონება, აზრის ანაზდეული სიმახვილე, უფრო ცხოველსა და მტკივნეულ გრძნობებს რომ აუშლიდათ. მათთვის აუცილებელი იყო ასეთი წუთები, როცა სამომავლო გეგმებს ადგენდნენ, ისე, თითქოს ჭირიანობის აღსასრული დამდგარიყოს. ისიც მადლი იყო, მოულოდნელად თუ დაგესლავდათ უსაგნო ეჭვიანობის ნესტარი. სხვებიც მათსავით გამოდიოდნენ ჩვეული გარინდებიდან და თითქოს ხელახლა იბადებოდნენ კვირის ზოგიერთ დღეებში, უმეტესწილად კვირაობით და კიდევ — შაბათ საღამოს, რადგან ეს დღეები დაკავშირებული იყო რაღაც რიტუალთან, როცა აწ განშორებული მიჯნური გვერდით ჰყავდათ. ზოგჯერ, საღამო ჟამს უეცრად შემოწოლილი ნაღველი აფიქრებინებდათ, მეხსიერება კვლავ დაგვიბრუნდებაო, თუმც კი ხშირად გასცრუებიათ იმედი. საღამოს ეს საა– თck, რომელიც მორწმუნეთათვის სულის ჩხრეკის საათია, მძიმეა პატიმრისა თუ გადასახლებულისთვის, მათ ხომ არაფერი აქვთ გასაჩხრეკი სიცარიელის მეტი. ერთხანს სულის სიმხნევე ემატებოდათ, მერე კვლავ უბრუნდებოდათ აპათია და შავ ჭირში იკეტებოდნენ.

უკვე მიხვდებოდით, რომ ამგვარი ვითარება აიძულებდათ, ხელი ავღოთ იმაზე, რაც ყველაზე მეტად პიროვნული გააჩნდათ. და თუკი ჟამიანო– ბის პირველ ხანებში აწამებდათ უამრავი პატარა წვრილმანი, რომელთაც უზომოდ დიდი მნიშვნელობა ჰქონდა მათთვის, სხვები კი არად აგდებდნენ, და ამგვარად თავიანთი მეობის გადარჩენას ლამობდნენ, ახლა პირიქით, მხოლოდ ის აინტერესებდათ, რაც სხვებს, მხოლოდ საერთო იდეებით სულდგმულობდნენ და მათმა სიყვარულმაც სრულიად განყენებული სახე მიიღო. ჭირს ისე მაგრად ჩაეჭირა ისინი თავის ჭანგებში, რომ მხოლოდ მისგან ბოძებული ძილის იმედიღა ჰქონდათ და ხშირად გაუვლვებდათ ფიქრი: „ნეტავ, ბუზონებს დამაყრიდეს და ბოლო მოელებოდეს ყველაფერს.“ მაგრამ მათ ისედაც ეძინათ უკვე და მთელი ეს ხანი სხვა არა იყო რა, თუ არა ხანგრძლივი ძილი. ქალაქი ზეზეულად მძინარე ხალხით იყო მოფენილი, რომლებიც მხოლოდ იშვიათ შემთხვევაში უძვრებოდნენ ხელიდან თავიანთ ხვედრს, როცა ღამით მათი ვითომდა პირშეკრული იარვები იხსნებოდა, როდესაც ანაზდეულად გაღვიძებულნი დაბნეულად ივლებდნენ ხელს გაფიცხებულ ბაგეებზე, და წამიერად კვლავ სატანჯველი დარევდათ ხელს – უეცრად განახლებული - და მასთან ერთად თვალწინ დაუდგებოდათ თავიანთი სიყვარულის შეძრწუნებული სახე. დილაობით კი ჭირიანობას, ესე იგი რუტინას ემონებოდნენ.

მაგრამ იკითხავთ, როგორ გამოიყურებოდნენ ეს განშორებული მიჯნურნი? კეთილი, პასუხი იოლია, არც როგორ. ანდა თუ გნებავთ, ისე, რო" გორც ყველა, საერთო მასიდან არაფრით გამოირჩეოდნენ. ისინიც სხვებივით ხან ბალღურ უდრტვინველობასა და ხან ბალღურ მშფოთვარებას ჟძლეოდნენ. კრიტიკული ალღო უჩლუნგდებოდათ და უფრო გულგრილნი ხდებოდნენ. ნახავდით, მაგალითად, რომ მათგან თვით უჭკვიანესნიც ისე ირჯებოდნენ, თითქოს სხვებივით გაზეთებში ან კიდევ რადიოგადაცემებში დაეძებდნენ საფუძველს იმის საფიქრელად, ჭირიანობას მალე ბოლო მოეღებაო და გარეგნულად ქიმერულ იმედებს ინარჩუნებდნენ, ანდა უსაფუძვლო შიშს ეძლეოდნენ იმ მოსაზრებათა კითხვისას, ალალბედზე, რომ შეუთხზა მოწყენილობისგან მთქნარებაატეხილ მავანსა და მავან ჟურნალისტს. სხვა მხრივ, თავიანთ ლუდს წრუპავდნენ ან თავიანთ სნეულებს უვლიდნენ, ზარმაცობდნენ, ან ქანცს იცლიდნენ, ხსნის შანსებს ითვლიდნენ, ან ფირფიტებს ატრიალებდნენ; მოკლედ, არაფრით განსხვავდებოდნენ სხვებისგან. სხვაგვარად რომ ითქვას, უკვე აღარაფერს ირჩევდნენ. ჭირმა წარუხოცათ; შეფასების უნარი და იმაზედაც ეტყობოდათ; ეს, რომ უკვე აღარავინ დაგიდევდათ, ვარგოდა თუ არა საჭმელი ან ნაყიდი ტანსაცმელი.

დასასრულ შეიძლება ითქვას, რომ გაყრილ მიჯნურთ უკვე აღარ ჰქონდათ ის უპირატესობა, თავდაპირველად რომ იფარავდათ. უკვე დაეკარგათ სიყვარულის ეგოიზმი და მისგან მოძებნილი სიკვთე. ახლა, სამაგიეროდ, სურათი ნათელი იყო, უბედურება ყველას ერთნაირად დაატყდა თავს. ყველა ჩვენგანი, ქალაქის კარიბჭესთან გასროლილ ხმებში, საყვირის კივილში, სიკვდილ-სიცოცხლის წუთებს რომ გვითვლიდა, სიკვდილით, ხანძრებით, სააღრიცხვო ბარათებით, შიშითა და ათასგვარი ფორმალურობით შეძრულნი, დამამცირებელი, მაგრამ რეგისტრირებული სიკვდილისთვის განწირულნი, თავზარდამცემ კვამლსა და ლაზარეთების წყნარი ზარების რეკვაში გადასახლების ერთ პურს ვჭამდით და ყველანი ქვეშეუცნობლად ერთსა და იმავე ერთობასა და ამაღელვებელ მშვიდობას ველოდით. ჩვენი სიყვარული, ცხადია, არ გამქრალა, მაგრამ გამოუსადეგარი შეიქნა, ჩვენში უმოქმედოდ შთენილი, სატარებლად მძიმე და უნაყოფო, როგორც დანაშაული ან სასჯელი. დარჩა მხოლოდ მოთმინება ხვალინდელი დღის გარეშე და ჯიუტი მოლოდინი. ამ მხრივ, ზოგიერთი ჩვენი ქალაქელის ყოფა გაგახსენებდათ იმ გრძელ რიგებს, ქალაქის ოთხსავე კუთხეში რომ შეხვდებოდით სასურსათო მაღაზიების წინ. აქაც და იქაც იგივე ხვედრს შერიგება და მოთმინება იყო, ერთსა და იმავე დროს უსაზღვროცა და ილუზიებს მოკლებულიც. ეს გრძნობა გაათასკეცებული უნდა წარმოგედ– გინა, გაყრილ მიჯნურთა სულისკვეთებას თუ მი* ვუსადაგებდით, რადგან აქ სხვა შიმშილთან გვქონდა საქმე, რომელიც განადგურებით ემუქრებოდა ყველაფერს.

ასეა თუ ისე, თუკი ვივარაუდებთ, რომ მკითხველს სურს, ზუსტი წარმოდგენა იქონიოს, თუ რას ფიქრობდნენ გაყრილი მიჯნურები, ხელახლა უნდა შევახსენოთ უხეებო ქალაქში ჩამომდგარი ოქრონაყარი და მტვრიანი საღამოები, რომლის დროსაც კაცები და ქალები გამოე– ფინებოდნენ ქუჩებში. ჩვენდა გასაოცრად, რაკი აღარსად ჩანდა მანქანები, რომელთა ხმითაც ჩვეულებრივ ქალაქი მეტყველებსა, საღამოობით ჯერ კიდევ მზით განათებული ტერასებისკენ მი– იწევდა ნაბიჯების საშინელი ხმაური და ყრუ დრტვინვა, უბედურების სტვენის ხმას აყოლილი ათასობით ლანჩის ნაღვლიანი ტყაპატყუპი დამძიმებული ცის ქვეშ. ეს იყო დაუსრულებელი და სულის შემხუთველი ტკეპნა ერთი ადგილისა, თანდათანობით რომ მოიცავდა ხოლმე მთელ ქალაქსა და დღითიდღე სიჯიუტის უერთგულეს და უმწუხარეს ხმად იქცეოდა, ბრმა სიჯიუტისა, ჩვენს გულებში სიყვარულის ადგილი რომ დაეკავებინა.

## IV

სექტემბრისა და ოქტომბრის თვეებში შავ ჭირს ისევ თავის ჭანგებში ჰყავდა ქალაქი მოქცეული. რაკი ადგილის ტკეპნაზე მიდგა საქმე, ათასობით კაცი ტკეპნიდა ერთ ადგილს ამ კვირების მანძილზე, რომელთაც ბოლო არ უჩანდა. ნისლი, სიცხე და წვიმა ერთმანეთს ენაცვლებოდა. სამხრეთიდან მოფრენილმა შოშიების და შაშვების მდუმარე გუნდებმა ძალიან მაღლა გადაიარვს, ქალაქს გვერდი აუქციეს, თითქოსდა პანელუს ჟამიანობის ოროლი, სტვენით, რომ ტრიალებდა სახლებს ზემოთ, ძირს დაშვებას არ ანებებდათ. ოქტომბრის დამდეგს კოკისპირულმა წვიმებმა დატბორეს ქუჩები. და მთელი ამ ხნის განმავლობაში ორანელები სულ ვრთ ადგილს ტკეპნიდნენ, სხვა რამ მნიშვნელოვანი არ მომხდარა.

რიემ და მისმა მეგობრებმა მაშინღა შენიშნეს, თუ რა ზომამდე დაღლილიყვნენ. ვეღარც სანიტარული რაზმების ხალხი ახერხებდა გამკლავებოდა ამ დაქანცულობას. ექიმმა რიემ ეს

მაშინ შეამჩნია, როცა დაინახა, მის მეგობრებსა და თვითონ მასაც როგორ დარია ხელი უცნაურმა გულგრილობამ. ასე მაგალითად, იმ ხალხს, ვინც აქამდე ცხოველ ინტერესს იჩენდა ყოველივე იმის მიმართ, რაც შავ ჭირს შეეხებოდა, ახლა სულაც არაფერი ენაღვლებოდა.

რამბერმა, დროებით ერთ-ერთი საკარანტინო სახლის გამგებლობა რომ ჩააბარეს, რომელიც ის-ის იყო, მის სასტუმროში გაემართათ, შესანიშნავად იცოდა, რამდენი კაცი ჰყავდა მიბარებული. იმ სისტემის ყველა წვრილმანიც იცოდა, იმათი სასწრაფო გადაყვანისთვის რომ იყო დადგენილი, ვისაც უეცრად ავადმყოფობის ნიშნები გამოაჩნდებოდა. კარანტინში მოხვედრილებზე შრატი რა ეფექტს ახდენდა, იმის მონაცემებიც მეხსიერებაში ჰქონდა ამოკვეთილი, მაგრამ იმის თქმა კი არ შეეძლო, კვირაში ჭირი რამდენი ადამიანის სიცოცხლეს იწირავდა. არსებრთად ისიც არ იცოდა, მათი რიცხვი მატულობდა თუ კლებულობდა. თვითონაც, ყველაფრისდა მიუხედავად. მალე გაქცევის იმედით სულდგმულობდა.

სხვებიც დღისით და ღამით თავიანთ სამუშაოში იყვნენ ჩაფლულნი, გაზეთებს არ კითხულობდ– ნენ და არც რადიოს უსმენდნენ. თუ შედეგების ამბავს ეტყოდა ვიხმე, ისეთ სახეს იღებდნენ, თითქოს აინტერესებდათ, მაგრამ სინამდვილეში გაგონილს იმ დაბნეული გულგრილობით ხვდებოდნენ, რომელიც ხანგრძლივი ომის მონაწილეებს შეიძლება ჰქონდეთ, ქანცი რომ აქვთ გაცლილი, მარტო იმის ცდაში არიან, იმდღევანდელი ვალი აღასრულონ და უკვე აღარც გადამწყვეტი შეტევისა და აღარც ზავის დადების იმედი აღარ აქვთ.

გრანიც, ჭირიანობის სტატისტიკურ ანგარიშს რომ აწარმოებდა, უთუოდ ვერ შეძლებდა საერთო შედეგებზე რამის თქმას. რამბერის, ტარუსა და რიესგან განსხვავებით, დაღლა რომ არ ერეოდათ, ჯანი მუდამ სუსტი ჰქონდა. მაინც ერთმანეთს უთავსებდა მერიის მოხელის, რიეს მდივნის თანამდებობასა და ღამის სამუშაოებს. ამიტომ სულ გამუდმებით ოლაჯგაწყვეტილს ნახავ“ დით, ძალას მარტო ორი თუ სამი აკვიატებული აზრი მატებდა. ფიქრობდა, ჭირიანობის შემდეგ ერთს გემრიელად დავისვენებ, ერთ კვირას მაინც და გულიანად ვიმუშავებ იმაზე, რაზედაც „ქუდი მოიხადეთ მოწიწებით“ — იტყვიანო. უეცრად იცოდა გულს აჩვილება და ასეთ წუთებში სიამოვნებით უყვებოდა რიეს ჟანაზე, თავს ეკითხებოდა, ნეტავ, ახლა, ამწუთას სად არის და გაზვთებს რომ კითხულობს, თუ ფიქრობს ჩემზეო. რიემაც სწორედ მას უამბო ვითომ სასხვათაშორისოდ თავის ცოლზე, რაც აქამდე არავისთან დასცდენია და გაუკვირდა. ცოლის მანუგეშებელ დეპეშებს მაინცდამაინც არ ენდობოდა, გადაწყვიტა, შეკითხვა გაეგზავნა კლინიკის მთავარი ექიმისთვის, სადაც ქალი მკურნალობდა. იქიდან აცნობეს, თქვენს ცოლს ავადმყოფობა გაურთYულდაო, თან არწმუნებდნენ, ყოველივეს ვიღო– ნებთ, რომ სენის განვითარებას წინ აღვუდგეთო. ეს ახალი ამბავი არავისთვის გაუნდვია და თუ არ დაღლილობით, სხვაგვარად ვერაფრით აეხსნა, როგორ შეეძლო ამის გამხელა გრანისთვის. მოხელემ, მას შემდეგ, რაც ჟანაზე ელაპა– რაკა, გამოკითხვა დაუწყო ცოლზე და რიეც პა– სუხობდა. „იცით, — უთხრა გრანმა, - ეს სენი ახ– ლა იოლად იკურნება.“ და რიეც დაეთანხმა, ოღონდ დააყოლა, განშორება ერთობ გაგვიგრძელდა, მე იქნებ მოვხმარებოდი ჩემს ცოლს სენის დაჯაბნაში, ახლა კი თავს ალბათ სულ ეულად გრძნობსო. შემდეგ გაჩუმდა და გრანის კითხვებზე პირდაპირ პასუხებს თავს არიდებდა.

დანარჩენებიც ამ დღეში იყვნენ. ტარუს სხვაზე უკეთ ვვkrრა თავი, მაგრამ მისი უბის წიგნაკები მოწმობენ, რომ თუმც მის ცნობისმოყვარეობას სიმძაფრე არ დაჰკლებია, იმდენ

საგანს ვეღარ მოიცავდა. მართლაც, მთელი ამ ხნის განმავლობაში თითქოს კოტარის მეტი არავინ აინტერესებდა, მას შემდეგ, რაც მისი სასტუმრო საკარანტინო სახლად აქციეს, საბოლოოდ რიესთან გადაბარგდა და საღამოობით ცალი ყურით თუ უსმენდა გრანს ან ექიმს, როცა ისინი ეპიდემიის შედეგებზე ესაუბრებოდნენ. საუბარი მყისვე ორანის ყოველდღიურ წვრილმანებზე გადაჰქონდა, რადგან მათდამი ინტერესი არასოდეს განელებია.

ერთ დღეს კასტელი მოვიდა ექიმთან და უთხრა, შრატი უკვე მზად მაქვსო. გადაწყვიტეს, პირველად მისი მოქმედება ბ-ნი ოტონის ბიჭუნაზე ეცადათ, რომელიც ის-ის იყო, საავადმყოფოში შემოვყვანათ და რიეს უკვე განწირულად მიაჩნდა. შერე ექიმმა უკანასკნელი სტატისტი– კური მონაცემები აცნობა თავის ძველ მეგობარს, მაგრამ შენიშნა, რომ მის თანამოსაუბრეს ღრმა ძილით ჩასძინებოდა სავარძელში, სახე, რომელსაც ჩვეულებრივ სინაზე და ირონია მარად ჭაბუკურ იერს აძლევდა, ერთბაშად მოშვებულიყო, ხოლო გაპობილ ბაგეზე ნერწყვის ძაფი გადმოჰკიდებოდა; აშკარად მოჩანდა კასტელის სიბერე და სიძაბუნე და როემ იგრძნო, როგორ შეეკუმშა გული.

რიეს ამ სისუსტით შეეძლო განესაზღვრა, რაოდენ ძლიერ იყო თვითონაც დაღლილი. მგრძნობიარობაც ღალატობდა. ნიადაგ შებოჭილი, გაუხეშებული და გამოფიტული სულს ლაფავდა და იმ ემოციათა ანაბარად იყო მიგდებული, რომელ– თაც თავად ვეღარ განაგებდა. მისთვის სწორედ ეს გახევება იყო ერთადერთი თავშესაფარი; გრძნობდა, მაგრამ უნდა შეეკრა ყულფი, სულში რომ გასჩენოდა. კარგად უწყოდა, ეს საუკეთესო ხერხი იყო საიმისოდ, შემდეგშიც რომ გაეძლო. თითქმის აღარ შემორჩენოდა ილუზიები, ხოლო რაც შემორჩენოდა, იმასაც დაღლილობა უქარწყლებდა, რადგან იცოდა, რომ ამ პერიოდისთვის, რომლის ბოლოსაც ვერ სჭვრეტდა, მისი როლი სნეულების განკურნებაში აღარ მდგომარეობდა, მას აღარაფერი ეკითხებოდა დიაგნოზის დასმის მეტი. უნდა მიეკვლია, ენახა, აღეწერა, აღენუსხა, მერე განაჩენი გამოეტანა, ეს იყო მისი საქმე. ცოლები მაჯებში სწვდებოდნენ და შეჰბღაოდნენ: „ექიმო, აჩუქეთ სიცოცხლე!“ მაგრამ ის სიცოცხ– ლის საბოძებლად როდი იყო მისული. იმისთვის მისულიყო, რომ ბრძანება გაეცა, სნეული სხვებს განარიდეთო. მაშ, რა აზრი ჰქონდა სიძულვილს, დამხვდურთა სახეებზე რომ კითხულობდა? „თქვენ გული არ გქონიათ“, — უთხრეს ერთ დღეს. მაგრამ როგორ არა, ჰქონდა გული. ეს გული ატანინებდა, დღეში ოც საათს ეცქირა, როგორ იხოცებოდნენ ადამიანები, სიცოცხლისთვის რომ იყვნენ შობილნი. იგი ეხმარებოდა დღეცისმარე თავიდან დაეწყო ყველაფერი. დღეიდან მხოლოდ სა– ამისოდ შესწევდა გული. მაშ, როგორღა ეყოფო– და ეს გული სიცოცხლის საბოძებლადაც?

არა, შემწეობით ვერავის ეწეოდა, მარტო ცნობებს არიგებდა დღის განმავლობაში. ამას, ცხადია, კაცის შესაფერისი სამუშაო არ ეთქმოდა. მაგრამ საბოლოო ჯამში ამ თავზარდაცემულსა და განადგურებულ ბრბოში ვის ჰქონდა საამისო წუთისოფელი, თავისი კაცური საქმე ეკეთებინა? კიდევ კარგი, როპმ დაღლილობა მაინც არსებობდა. რივ უფრო მოსვენებული რომ ყოფილიყო, ეს ყველგან გაბნეული სიკვდილის სუნი უთუოდ სენტიმენტალურს გახდიდა. მაგრამ, როცა დღეში მხოლოდ ოთხ საათს გძინავს, სენტიმენტალური ვერ იქნები; საგნებს ისე ალიქვამ, როგორც სინამდვილეში არიან, ესე იგი, სამართლიანობის შუქზე. დანარჩენები — განწირულებიც კი გრძნობდნენ ამას. ჟამიანობამდე ისე იღებდნენ რიეს, როგორც მხსნელს შეჰფერის. ყველაფერს უწამლებდა რაღაც სამიოდე აბითა და შპრიცით და ხელს ართმევდნენ, როცა გრძელ დერეფანში მიაცილებდნენ. ეს გულს ეამებოდა, მაგრამ სა" ხიფათო იყო. ახლა, პირიქით, ჯარისკაცების

თანხლებით მოდიოდა, ჯარისკაცები კონდახებს სცემდნენ კარებს, სნეულის ახლობლებს შინ რომ შეეშვათ იგი. ბედკრულთ ერჩივნათ, ისიცა და მთელი კაცობრიობაც თავიანთთან ერთად სიკვდილში ჩაეთრიათ. ეჰ! მართალია, ადამიანები უადამიანებოდ ვერ გაძლებენო; ისიც ისეთივე უმწეო იყო, როგორც ეს უბედურები და თავადაც იმსახურებდა იმ სიბრალულის თრთოლვას, რომელსაც მხოლოდ მაშინ მინებდებოდა, როცა ამ ბედკრულთა თვალს მიეფარებოდა.

მოკლედ რომ მოვჭრათ, ამ დაუსრულებელი კვირების მანძილზე ასეთ აზრებს უტრიალებდა ექიმ რიეს გონება განშორებულ ცოლზე ფიქრთან ერთად. ეს ის ფიქრები გახლდათ, რომელთა ანარეკლსაც თავისი მეგობრების სახეებზე კითხულობდა. მაგრამ ყველაზე უფრო სახიფათო შედეგი ამ დაქანცულობისა, თანდათან რომ რევდა ხელს იმათ, ვინც ჭირთან ბრძოლას აგრძელებდა, ამ ამბებისა და სხვათა ემოციებისადმი გულგრილ დამოკიდებულებაში კი არ მდგომარეობდა, არამედ დაუდევრობაში, რომელსაც ამ ბო– ლო დროს თავი დაუდეს; რადგან მაშინ ყველა გამეცადინებული გახდა, საკუთარი უსაფრთხოებისათვისაც კი ხვლი არ გავნძრია, Gიუ ეს აუცილებელი არ იყო, რაკი ფიქრობდნენ, ყოველი ზედმეტი მოძრაობა ჩვენს ძალ-ღონეს აღემატებაო. ამ ადამიანებმა თანდათან დაივიწყეს ჰიგიენის წესები, რომლებიც თავადვე შემოიღეს; დაივიწყეს, თუ რამ პირადი დეზინფექცია ჰქონდათ ჩასატარებელი. ხანდახან ფილტვის ჭირით შეპყრობილ ავადმყოფთან ისე გარბოდნენ, არავითარ ღონეს არ ხმარობდნენ საიმისოდ, სენი, რომ არ გადასდებოდათ, რაკი ბოლო წუთებში თუ შეიტყობდნენ, იმ სახლში მოგვიწევს წასვლა, სადაც ჭირმა იჩინა თავიო, იმის არაქათი აღარ შესწევდათ, სადმე სამედიცინო პუნქტში შეევლოთ შრატის შესაშხაპუნებლად. ეს იყო ჭეშმარიტი საფრთხე, რადგან თვით ჭირთან ბრძოლა მათ ჭირისთვის ყველაზე იოლ ლუკმად აქცევდა; მოკლედ, შემთხვევაზე ამყარებდნენ იმედს, შემთხვევა კი კაცს სულ ადვილად გიმტყუნებს.

მაგრამ ქალაქში მაინც იყო ადამიანი, ვინც არც გადაქანცული ჩანდა, არც იმედწარხოცილი და კმაყოფილების ცოცხალ განსახიერებად რჩებოდა. ეს კოტარი გახლდათ. კვლავ განმარტოებით იყო, მაგრამ ხალხს უწინდებურად არ გაურბოდა. მაინც ამჯობინებდა, ყველაზე ხშირად ტარუსთან ევლო, როცა კი ამ უკანასკნელს სამუშაო მისი მასპინძლობის ნებას აძლევდა. ეს იმიტომ, რომ ტარუმ ძალიან კარგად იცოდა მისი მდგომარეობა და წვრილ რანტიე ეს მუდამ გულითადად იღებდა. ეს მუდმივი სასწაული იყო, მაგრამ მიუხედავად უამრავი საქმისა, მხრებზე რომ აწვა, ტარუ მუდამ ყურადღებიანი და კეთილმოსურნე რჩებოდა. მაშინაც კი, როცა დაღლილობა საღამოობით ილაჯს აცლიდა, მეორე დღეს ახალი ენერგიით იღვიძებდა. „მასთან საუბარი შეიძლება, – უთხრა კოტარმა რამბერს, - იმიტომ, რომ მუდამ გაგიგებს; ნაღდი კაცია."

ამიტომაა, რომ ამ ხანებში ტარუს ჩანაწერებში კოტარის სახელი სულ უფრო და უფრო ხშირად გვხვდება. ტარუ შეეცადა, მოეცა კოტარის ქცევისა და აზრთა მდინარების სურათი, იმგვარი, როგორიც კოტარის ნაამბობის მიხედვით ესახებოდა. ცალკე თავიც კი გამოუყო: „კოტარისა და შავი ჭირის ანგარიშები." ამ თავს უბის წიგნაკიჭა რამდენიმე გვერდი უჭირავს და მთხრობელს მიზანშეწონილად მიაჩნია იქიდან ზოგი ამონაწერის მოხმობა. ტარუს საერთო შეხედულება წვრილ რანტიეზე ამ დასკვნაში გამოიხატებოდა: „ესაა კაცი, რომელიც იზრდება." უკეთ რომ ითქვას, ხალისი ემატებოდა. უკმაყოფილო როდი გახ– ლდათ იმით, საქმემ ასეთი მიმართულება რომ მიიღო. ხანდახან თავის ამ იდუმალ ფიქრს ტარუს უმხელდა: „ცხადია, საქმე მაინცდამაინც ვერაა რიგზე, მაგრამ ასეა თუ ისე, ყველანი ერთ ტაფაში ვიწვით."

„რასაკვირველია, — დასძენდა ტარუ, — მასაც სხვებსავით მოელის საფრთხე, მაგრამ სწორედ რომ სხვებსავით. თანაც დარწმუნებული ვარ, სერიოზულად არც სჯერა, რომ მასაც შეიძლება ჭირი შეეყაროს. ისეთი სახე აქვს, თითქოს იმ ფიქრით სულდგმულობს, მთლად სულელურიც რომ არ უნდა იყოს: კაცს, რომელიც მძიმე სენს ან დიდ მწუხარებას დაუთანგავს, სხვა სნეულებანი ვერაფერს დააკლებსო. „შეგინიშნავთ თუ არა, - მითხრა ერთხელ, — რომ არ შეიძლება რამდენიმე სენი ვრთად აგეკიდოთ? წარმოიდგინეთ, სერიოზული სენი გაქვთ, მამალი კიბო, ანდა გვარიანი ტუბერკულიოზი, თავის დღეში არ შეგეყრებათ ჭირი ან ტიფი, ეს შეუძლებელია. მეტსაც გეტყ– ვით: თავის დღეში ვერ ნახავთ, კიბოიანი კაცი მანქანას გაეტანოს.“ მცდარია თუ მართალი, ეს აზრი კოტარს სიმხნევეს მატებს. ერთადერთი რამ, რასაც ნატრობს, ისაა, სხვებისგან მოწყვეტილი ნუ ვიქნებიო. ურჩევნია, ყველასთან ერთად იყოს ალყაში მოქცეული, ვიდრე საპყრობილეში მარტოკა იჯდეს. ჟამიანობის დროს ვიღას სცალია საიდუმლო აწკეტებისთვის, საკატალოგო ბარათებისთვის, საიდუმლო მითითებებისა და დაპატიმრებისთვის. კაცმა რომ თქვას, აღარ არის პოლიცია, არც ძველი და ახალი დანაშაულებანი, აღარც დამნაშავენი, მხოლოდ მსჯავრდადებულები დარჩნენ, პოლიციელების ჩათვლით, და ყველანი უზენაეს წყალობას ელიან.“ ამგვარად, კოტარი, ისევ და ისევ ტარუს მტკიცებით, მიდრეკილი იყო, შემწყნარებლური და გამგებიანი კმაყოფილებით ეცქირა იმ მწუხარებისა და დაბნეულობისთვის, ჩვენი თანამოქალაქენი რომ დაეზაფრა და ეს კმაყოფილება გამოიხატებოდა შემდეგი სიტყვებით: „რაც გინდათ, თქვით, მე კი ყოველივე ეს თქვენზე ადრე გამოვცადე.“

„ამაოდ ვუჩიჩინებდი, ერთადერთი გზა, სხვებს არ დაშორდე, ისაა, სუფთა სინდისი გექონდეს-მეთქი. ბოროტად შემომხედა და მითხრა: „მაშ, მაგ ანგარიშით სუყველა მარტოსულია.“შემდეგ კი დასძინა: „რაც გინდათ, ის თქვით, მე კი ასე მწამს: ერთადერთი გზა ხალხის გასაერთია“ ნებლად მათთვის შავი ჭირის მოვლენა იყო. აბა, მიმოiſიხედვთ ირგვლივ!“ და მართლაც, კარგად მესმის, რისი თქმა უნდოდა და ჩვენი დღევანდელი ყოფა რა ხელსაყრელად უნდა ეჩვენებო“ დეს. ძალიან კარგად იცნობს იმ სულისკვეთებას, უწინ მარტო მისი ხვედრი, რომ იყო: თითოეული ჩვენგანის წადილს, ყველა თავისკენ გადაიბიროს. ამის წყალობაა თავაზიანობა, რომელსაც გზააბნეული კაცისადმი ვიჩენთ, თუმცა სხვა დროს თავს არ ავიტკივებდით მისთვის. ამის ბრალია, ხალხი მდიდრულ რესტორნებს რომ აწყდება, რომ სიამოვნებს იქ ყოფნა და დროსტარება; ამიტომ დგას ზღვა ხალხი რიგში კინოთეატრების წინ დღეცისმარე, სანახაობათა დარბაზებს და საცეკვაო მოედნებს ავსებს, ფაფარაყრილ ზღვასავით აწყდება ყველა თავშეყრის ადგილს. ცალკერძ ყოველგვარი კონტაქტის შიშია და ცალ– კერძ - ადამიანური სითბოს წყურვილი, ადამიანებს მაინც ერთიმეორისკენ, მკლავს მკლავისკენ და სქესს სქესისკენ რომ უბიძგებს. კოტარმა, თქმა არ უნდა, სხვებზე ადრე გაიგო ეს. ცხადია, ქალების ამბავს კი არ ვგულისხმობ, რადგან მისნაირი კაცისთვის... ვფიქრობ, ალბათ ბევრჯერ დააპირა კახპებთან წასვლა, მაგრამ გადაიფიქრა, სახელი არ შემებღალოს და შემდეგ სანანებ– ლად არ დამრჩესო.

მოკლედ, ჟამიანობა ძალიან წაადგა. შავმა ჭირმა ეს ეული კაცი თავის თანამზრახველად აქცია. თანაც, ცხადია, კოტარი დიდ სიტკბოებას ჰპოვებს ამ თანამზრახველობაში. თანამონაწილედ გაუხდა ყოველივე იმას, რასაც ხედავს ~ ცრურწმენებს, უგონო ძრწოლას, შეშფოთებული სულების წრეგადასულ მგრძნობიარობას. მასაც სხვებსავით იპყრობს მანია, რაც შეიძლება ნაკლები ილაპარაკოს შავ ჭირზე და მაინც მუდამ ჟამიანობა აკერია პირზე. სხვებისა არ იყოს, თავი ოდნავ თუ წამოსტკივდა, გიჟდება, ფერი მისდის, რაკი იცის, რომ სენი ამ სიმპტომით იწყება. მასაც დასჩემდა გულფიცხობა, ზედმეტად მგრძნობიარე და

ფხუკიანი გახდა, უბრალო გულმავიწყობას შეურაცხყოფად რომ მიიჩნევს და სასოწარკვეთას ეძლევა, თუკი შარვლის ღილი დაეკარგა.“

ზოგჯერ ტარუს საღამოობით კოტართან ვრთად უხდებოდა გავლა. მერე თავის უბის წიგნაკ– ში ჰყვებოდა, მხარდამხარ მავალნი როგორ ინთქმებოდნენ მწუხრის ან ღამეულ პირქუშ ბრბოში, როგორ ამოტივტივდებოდნენ ამ თეთრსა და შავ მასაში, რომელსაც აქა-იქ თუ ფლეთდა ფარნების შუქი და როგორ მისდევდნენ ხალხის ბრბოს იმ ადგილებისკენ, სადაც ეძლეოდნენ მწველ სიამოვნებებს, ჩვენს თანამოქალაქეებს შავი ჭირის სუსხისაგან რომ იცავდა. ფუფუნებასა და ხელგაშლილ ცხოვრებას, ამ რამდენიმე თვის წინ კოტარი ამაოდ რომ დაეძებდა თავშეყრის ადგილებში, ახლა მთელი ქალაქი ეტანებოდა, ლაგამაწყ– ვეტილი სიამოვნებებისკენ მიილტვოდა სუყველა. თუმცა, ყველაფრის ფასი განუხრელად მატულობდა, ამდენი ფული არასოდეს გაუფლანგავთ, და მიუხედავად იმისა, რომ უმრავლესობას აუცილებელიც კი აკლდა, ასე არხეინად თავის დღეში არ გაუტანებიათ ქონება ქარისთვის. უსაქმურობის აზარტული თამაშობანი გამრავლდა, თუმცა უფრო სწორი იქნება, თუ ვიტყვი, უმუშევრობის-მეთქი. ტარუ და კოტარი ხანდახან საათობით უთვალთვალებდნენ ერთ ქალვაჟს, რომლებიც წინათ ცდილობდნენ, დაემალათ, რა აკავშირებდათ ერთმანეთთან, ახლა კი ერთიმეორეს მიკრულნი ჯიუტად მიაბიჯებდნენ ქალაქში და ვერც კი ამჩნევდნენ ბრბოს, გარს რომ ერტყათ; მხოლოდ დიდ სიყვარულს სჩვევია ამგვარი უგულისყურობა. კოტარს გული უჩვილდებოდა, დახე ამათო, იტყოდა თავის ქნევით. ხმამაღლა ლაპარაკობდა, ხარობდა საყოველთაო ციებ-ცხელებით გარემოცული, მეფური გასამრჯელოების შემყურე, უხვად რომ არიგებდნენ ირგვლივ, და ინტრიგების მომსწრე, ყველას თვალწინ რომ ინასკვებოდა.

ტარუს მაინც მიაჩნდა, რომ კოტარის საქციელში დიდი ბოროტება არ ერია. მისი „მე ეს მათზე ადრე გამოვიარე“ უბედურების ძახილი უფრო იყო, ვიდრე ნიშნის მოგება. „მე ვფიქრობ, — წერდა ტარუ, – თანდათან უყვარდება ამ ცასა და მშობლიური ქალაქის კედლებს შორის დატყვევებული ხალხი. სიამოვნებით აუხსნიდა კიდეც მათ, რომ შეეძლოს, ასე საშიში არა არისო. „ხომ გესმით, — მითხრა, — როგორ ამბობენ, ჭირიანობის შემდეგ ამას ვიზამ, ჭირიანობის შემდეგ იმას ვიზამო... დღეს იწამლავენ, ნაცვლად იმისა, მშვიდად მინებდნენ ზედს. თანაც ვერ ხვდებიან, რა უპირატესობა მოუვლინათ განგებამ. განა, მე შემეძლო მეთქვა, რომ დამიჭირენ, ამას და იმას ვიზამ-მეთქი? დაპატიმრება დასაწყისია, დასასრული კი არა. ჭირი კი... გინდათ ჩემი აზრი? ისინი უბედურები არიან, რაკი ჭირს თავს არ უდებენ. მე კარგად ვუწყი, რასაც მოგახსენებთ.“

მართლაც იცის, რასაც ამბობს, - დასძენდა ტარუ, – კარგად სწვდება იმ წინააღმდეგობათა არსს, ორანელთა გულები რომ მოუცავს. თუმც კი ღრმად გრძნობენ იმ სითბოს საჭიროებას, მათ ერთანეთთან რომ აახლოებს, არ ძალუძთ, აჰყვნენ გულის კარნახს, რაკი ერთმანეთს არ ენდობიან. ვინ არ უწყის, რომ მეზობლის ნდობა არ იქნება, რომ მას შეუძლია ჭირი შეგყაროთ ანაზდეულად, ისარგებლოს თქვენი ნდობით და ბაცილები გადმოგდოთ. როცა ამდენ ხანს კოტარივით დამსმენები გელანდება იმათ შორის, ვისკენაც მაინც მიგიწევს გული, შეიძლება გაიგო ეს გრძნობა. ძალიან კარგადაც შეიძლება უთანაგრძო ხალხს, რომელსაც არ ასვენებს აზრი, შავ ჭირს ყოველდღე შეუძლია ხელი დაგვადოს მხარზე და იქნებ ემზადება კიდეც საამისოდ ახლა, ამწუთას, როცა ვნეტარებთ, ვხარობთ, რომ ჯერ კიდევ საღ-სალამათნი ვართო, რამდენადაც წარმოსადგენია ამ საყოველთაო ძრწოლის ჟამს, თავს ხალვათად გრძნობს. მაგრამ რაკი ყოველივე ეს მათზე ადრე იწვნია, ვფიქრობ, აღარ შეუძლია განიცადოს მთლად მათთან ერთად ამ ორჭოფული მდგომარეობის მთელი

სისასტიკე. მოკლედ, ჩვენზე, ჭირისგან ჯერ არდახოცილებზე ნაკლები როდი უზყის, რომ მის თავისუფლებას და მის სიცოცხლეს დღეცისმარე დაღუპვა ელის. მაგრამ რაკი თვითონ უცხოვრია შიშით დაზაფრულს, სამართლიანად მიაჩნია, რომ ამიერიდან სხვებმაც იწვნიონ ეს შიში, უფრო ზუსტად, შიშის ზაფრა მას ნაკლებად მძიმე ეჩვენება, ვიდრე მაშინ, მარტო რომ იყო. სწორედ ამაში ცდება და უფრო ძნელი გასაგები გახლავთ, ვიდრე სხვები. მაგრამ ბოლოს და ბოლოს, სწორედ ამით იმსხურებს სხვებზე მეტად, რომ შეეცადონ და გაუგონ."

ტარუს ჩანაწერები თავდება ამბით, რომელიც შუქს ჰფენს იმ უცნაურ გუნება-განწყობილებას, კოტარიცა და ჭირიანებიც რომ მოეცვა. ეს ნაამბობი დაახლოებით აღადგენს იმჟამინდელ მძიმე ატმოსფეროს და მთხრობელიც ამიტომ ანიჭებს დიდ მნიშვნელობას.

ერთხელ, ოპერაში წავიდნენ, სადაც „ორფეოსი და ევრიდიკე" იდგმებოდა. კოტარმა დაპატიჟა ტარუ. გამოდიოდა დასი, ჭირიანობის დამდეგ გაზაფხულს რომ ჩამოსულიყო ჩვენს ქალაქში საგასტროლოდ. ჟამიანობის გამო ქალაქში გამომწყვდეული დასის წევრები იძულებულნი გახდნენ, ჩვენი თეატრის მესვეურთ შეთანხმებოდნენ და კვირაში ერთხელ ეთამაშათ თავიანთი სპექტაკლი. ასე რომ, თვეების მანძილზე, ყოველ პარასკევს, ქალაქის თეატრს ორფეოსის მელოდიური ჩივილი და ევრიდიკეს უმწეო dახილი ავსებდა. სპექტაკლი მაინც მაყურებლის მოწონებით სარგებლობდა და დიდი შემოსავალიც მოჰქონდა მსახიობებისთვის. ყველაზე ძვირიან ადგილებზე გამოჭიმული კოტარი და ტარუ საუქმოდ გამოწყობილი ორანელებით გაჭედილ პარტერს გადასცქეროდნენ. ახლად შემოსულთ ცხადად ეტყობოდათ, ცდილობდნენ, დარბაზში მყოფთ მათი შემოსვლა არ დარჩენოდათ შეუნიშნავი. რამპის დამაბრმავებელ შუქზე, სანამ მუსიკოსები ფრთხილად აწყობდნენ თავიანთ საკრავებს, მაყურებელთა სილუეტები ცხადლივ გამოიკვეთებოდა. რიგთა შორის მოდიოდნენ და მოხდენილად ესალმებოდნენ ერთმანეთს. დარბაისლურ საუბარში კაცებს უბრუნდებოდათ თავდაჯერებულობა, ასე რომ აკლდათ რამდენიმე საათის წინ, ქალაქის ბნელ ქუჩებში. ფრაკს შავი ჭირო გაეძევებინა.

მთელი პირველი აქტის განმავლობაში ორფეოსი მოხდენილად ჩიოდა, რამდენიმე ტუნიკიანი ქალი გრაციოზულად უკეთებდა კომენტარს მის უბედურებას და ასე მღეროდნენ სიყვარულს არიებად. დარბაზმა გულთბილად, თავშეკავებით და– უკრა ტაში. ლამის არც შეუნიშნავთ, რომ ორფეოსმა მეორე მოქმედების არიაში გაუთვალისწინებელი თრთოლვა გაურია და ცოტა არ იყოს, გადამეტებული პათეტიკით სთხოვდა სულეთის გამგებელს, გული მოლბობოდა მის ტირილზე. მისი მეყსეული ჟესტები მცოდნეებმა სტილიზაციის შედეგად მიიჩნიეს, მომღერლის ინტერპრეტაციას რომ ამდიდრებდა.

მაგრამ მესამე აქტში ორფეოსისა და ევრიდიკეს დიდი დუეტი რომ დაიწყო (როცა ევრიდიკე ხელიდან ეცლება თავის მეუღლეს), დარბაზი ცოტა არ იყოს, გაკვირვებამ შეიპყრო. და თითქოს მომღერალმა, ორფეოსის როლს რომ ასრულებდა, დარბაზის ეს სულისკვეთება შენიშნაო, ან უფრო უკეთ, თითქოს პარტერიდან მონადენმა ხმებმა დაარწმუნეს იმაში, რაც მის თავს ხდებოდა, ეს დრო შეარჩია, თავის ანტიკურ სამოსელში უცნაურად ხელფეხგაჩაჩხული წინ, რამპისკენ წავიდა და ძირს მოადინა ზღართანი დეკორაციის ყვავილ-რტოებს შორის, თავიდანვე ანაქრონულობის დაღი რომ ესვა, მაგრამ მაყურებელთა თვალში ახლაღა იქცა საშინელ ანაქრონიზმად. იმავ წამს ორკესტრი დადუმდა, პარტერში მჯდომი ხალხი ზე წამოიჭრა და ნელ-ნელა, მდუმარედ იწყო გასვლა დარბაზიდან ისე, როგორც ეკლესიიდან გადიან ხოლმე, ღვთისმსახურება რომ მორჩება, ან როგორც მიცვალებულის ოთახიდან გაილალებიან ხოლმე; ქალებს კა" ბიჭა კალთები წამოეკრიფათ და თავდახრილნი მიიპარებოდნენ კარებისკენ, კაცები თავიანთ

თანამგზავრებს იდაყვებით უკაფავდნენ გზას და სკამის საზურგეებს არიდებდნენ. მერე შეჩოჩქოლდნენ, ჩურჩული ყვირილად იქცა და ბრბო გასაასვლელებს მიაწყდა, იქ შეტბორდა, შეხლაშემოხლა გამართა და, ბოლოს, წივილ-კივილიც ატყდა. კოტარი და ტარუც წამოდგნენ, მაგრამ დარბაზიდან არ გასულან. ისინი მარტონი აღმოჩნდნენ იმჟამინდელი ჩვენი ცხოვრების ერთ-ერთი სურათის პირისპირ: შავი ჭირი სცენაზე იდგა კრუნჩხვაატეხილი მსახიობის სახით, დარბაზში კი მთელი ეს უსარგებლოდ შთენილი, სავარძლების წითელ ხავერდზე დავიწყებული მარაოები და აქა-იქ დარჩენილი მაქმანებიღა მოჩანდა.

სექტემბრის პირველ დღეებში რამბერი თავდაუზოგავად მუშაობდა რიეს მხარდამხარ. მარტო ერთი დღის შვებულება მოითხოვა, როცა ვაჟთა ლიცეუმიჭა წინ გონსალესსა და იმ ორ ახალგაზრდას უნდა შეხვედროდა.

ამ დღეს, თორმეტ საათზე, გონსალესმა და ჟურნალისტმა შორიდანვე დაინახეს, როგორ მოდიოდნენ ბიჭები სიცილ-სიცილით. თქვეს, მაშინ ბედმა არ გაგვიღიმა, მაგრამ ასედაც იყოო. მოსალოდნელი. თან დააყოლეს, ჯერჯერობით ვერც ვერაფერს გავაწყობთ, ახლა ჩვენი გუშაგობის კვირა არ არისო. შემდეგ კვირამდე უნდა მოეთმინათ. მაშინ ხელახლა ვცდითო ბედს. რამბერი დაყაბულდა. გონსალესმა მომავალ ორშაბათს დაუნიშნა პაემანი. ოღონდ მაშინ უკვე რამბერი მარსელსა და ლუისთან უნდა დასახლებულიყო. „მხოლოდ მე და შენ შევხვდებით. თუ ვერ მოვედი, პირდაპირ იმათთან მიხვალ; ახლავე აგიხსნი, სად ცხოვრობენ“. მაგრამ ამ დროს მარსელმა თუ ლუიმ თქვა, ყველაფერს აჯობებს, ეს ამხანაგი ჩვენს სახლში ახლავე წავიყვანოთო. თუ ერთობ წუნია არ არის, კიდევაც ვასადილებთ, საჭმელი ოთხივესთვის მოიძებნება; თან სახლსაც ნახავსო. გონსალესმა შესძახა, ჩინებული აზრიაო და ოთხივე ნავსადგურისკენ მიმავალ გზას გაუყვა.

მარსელი და ლუი საფლოტო უბნის ბოლოში ცხოვრობდნენ, იმ კარიბჭის მახლობლად, ზღვისპირა გზაზე რომ გადიოდა. პატარა, ესპანური სტილის სახლი ჰქონდათ, სქელკედლებია“ ნი, ხის შეღებილი დარაბებით და თითქმის ცარიელი, გრილი ოთახებით. ბიჭების დედამ, მოღიმა“ რე და სახედანაოჭებულმა ქალმა ბრინჯი გამოუტანა სტუმრებს, გონსალესს გაუკვირდა, რად“ გან ქალაქში ბრინჯი უკვე გამწყდარიყო. კარიბჭესთან ვშოულობთო, გაიცინა მარსელმა. სუფ“ რაზე გონსალესი გაიძახოდა, რამბერი ჩვენი კაციაო, ჟურნალისტი კი მხოლოდ იმ კვირაზე ფიქრობდა, აქ რომ უნდა დახანებულიყო.

სინამდვილეში ორი კვირა მოუხდათ ლოდინი, რადგან გუშაგთა მორიგეობა ორ კვირამდე გაზარდეს, მორიგე რაზმების რიცხვი რომ შევმცირებინათ. მთელი ამ თხუთმეტი დღის მანძილზე რამბერი თავდაუზოგავად, შეუსვენებლივ მუშაობდა ალიონიდან დაღამებამდე და ვერაფერს ამჩნევდა ირგვლივ. გვიან ღამით წვებოდა და მკვდარივით იძინებდა. უეცარმა გადასვლამ უსაქმობიდან ქანცგამცლელ მუშაობაზე თითქმის უსიზმროდ დატოვა და ძალა წაართვა. ცოტას ლაპარაკობდა თავის მომავალ გაქცევაზე. ღირსშესანიშნავი მხოლოდ ის იყო, რაც ექიმს გაანდო ერთი კვირის თავზე: მთელი ამ ხნის განმავლობაში გუშინ პირველად დავთვერიო, ბარიდან გამოსულს ისეთი შეგრძნება ჰქონდა, რომ საზარდული შესიებოდა და იღლიებშიც ისე სტეხდა, ხელის განძრევა უჭირდა. გაიფიქრა, უთუოდ ჭირი შემეყარაო, და თუმც კი შემდეგ გამოუტყდა რიეს, უგუნურობა იყოო, სხვა რომ ვეღარაფერი მოიფიქრა, ქალაქის ყველაზე შემაღლებულ ადგილს მიაშურა და იქ, პატარა მოედნიდან, საიდანაც ზღვას ვერ უწვდენდით თვალს, მაგრამ ცოტა მეტი ცა ჩანდა, თავის ცოლსა დაუძახა ხმამაღლა, ყვირილით, ქალაქის კედლებს გადაღმა. შინ რომ დაბრუნდა და თავს სენის ვერანაირი ნიშანი ვერ შეატყო, შერცხვა ამ უეცარი სისუსტისა,

რიემ უთხრა, ძალიან კარგად მესმის თქვენი, ამგვარი საქციელი, ჩემი აზრით, სავსებით ბუნებრივიაო.

– ბატონი ოტონი მელაპარაკა თქვენზე ამ დი– ლით, - დასძინა რივმ იმ დროს, როცა რამბერი ემშვიდობებოდა, — მკითხა, თუ იცნობთო. დამავალა, ურჩიეთ, კონტრაბანდისტებში ნუ ტრიალებს, შენიშნულია უკვეო.

— მაგით რისი თქმა გნებავთ? - იმისა, რომ უნდა იჩქაროთ. - გმადლობთ, – უთხრა რამბერმა ექიმს და ხელი ჩამოართვა.

ზღურბლთან უეცრად შემობრუნდა. რიემ შენიშნა, რომ ჭირიანობის აქეთ პირველად იღიმებოდა:

— რატომ არ მიშლით ხელს წასვლაში? ხომ გაქვთ ამის საშუალება?

რიემ თავი გააქნია, როგორც სჩვეოდა ხოლმე, და უთხრა, ეს თქვენი საქმეა, ბედნიერება ირჩიეთ და მე, რიე, ვერავითარ საბუთს ვერ დაგიპირისპირებთ; სად ძალმიძს განვსაჯო ამ საქმეში რაა კეთილი და რა ბოროტიო.

— მაშ, რატომღა მაჩქარებთ? ახლა რიესაც მოერია ღიმილი: — იქნებ იმიტომ, რომ მეც მსურს, ბედნიერებისთვის რაღაც გავაკეთო.

მეორე დღეს ამბებზე აღარ ულაპარაკიათ, უხმოდ მუშაობდნენ. მომდევნო კვირას რამბერი, როგორც იქნა, გადაბარგდა პატარა ესპანურ სახლში. საწოლი საერთო ოთახში დაუდგეს. რაკი ბიჭები სადილად შიზ არ ბრუნდებოდნენ და რამბერსაც სთხოვეს, რაც შეიძლება, იშვიათად გა“ დით გარეთო, სულ მარტო იყო, ანდა, დრო რომ მოეკლა, მოხუც ქალtა ესაუბრებოდა. ქალი სულ ფუსფუსებდა. ხმელ-ხმელი იყო, შავით მოსილი, დანაოჭებული, შავგვრემანი სახე და თეთრი, სპეტაკი თმა ჰქონდა. სიტყვას ძვირად თუ იტყოდა, მარტო თვალებით ილიმებოდა, როცა რამბერს უცქერდა.

ხანდახან ჰკითხავდა, არ გეშინიათ, ცოლს შავი ჭირი რომ შეჰყაროთო? რამბერი მიუგებდა, ეგ მოხდება თუ არა, არავინ უწყის, ჩემი ამ ქალაქში დარჩენით კი შეიძლება სამუდამოდ დავცილდეთ ერთმანეთსო.

~ ეშხიანია? – ეკითხებოდა მოხუცი ღიმილით. - ძალიან. — ლამაზია? — მე მგონი. — აჰა, კიდევაც მაგიტომ მიისწრაფვით, — ამბობდა ქალი.

რამბერი ჩაფიქრდა. უთუოდ ამიტომაც მიეჩქარებოდა შინისკენ, მაგრამ შეუძლებელი იყო, მხოლოდ ეს ყოფილიყო მიზეზი,

— ღმერთი არ გწამთ? — ეკითხებოდა ქალი, თვითონ ყოველ დილით წირვაზე რომ დადიოდა. რამბერი გამოუტყდა, არაო და მოხუცმა ქალმა გაიმეორა, კიდევაც მაგიტომ მიისწრაფვითო. — მაშინ სწორად იქცევით; გაემგზავრეთ, მასთან, თორემ რაღა დაგრჩენიათ?

რამბერი მთელი დღეები შიშველ და კირით შეფეთქილ კედლებშუა ტრიალებდა; ხელით ეა“ ლერსებოდა ტიხრებზე მიჭედებულ მარაოებს, ანდა ითვლიდა, სუფრას ირგვლივ რამდენი ფოჩი ჰქონდა შემოვლებული. საღამოს ახალგაზრდები ბრუნდებოდნენ. ბევრს არც ისინი ლაპარაკობდნენ, მარტო იმას თუ ეტყოდნენ, ჯერ ადრეაო. ნასადილევს მარსელი გიტარაზე უკრავდა და ანისულის ლიქიორს სვამდნენ. რამბერს ისეთი სახე ჰქონდა, თითქოს რაღაც საფიქრალი გასჩენიაო. ოთხშაბათს, მარსელი რომ დაბრუნდა, უთხრა: „ხვალ, შუაღამისთვის მოემზადე!“ იმ ორი კა– ციდან, ვინც მათთან ყარაულობდა, ერთს ჭირი შეჰყროდა, მეორე კი

— ვინც იმასთან ერთად ცხოვრობდა ოთახში, კარანტინში მოეთავსებინათ. ასე რომ, ორი-სამი დღე მარსელი და ლუი მარტო იდგებოდნენ საგუშაგოზე. ღამის განმავლობაში გაქცევის თადარიგს დაიჭერდნენ. მეორე დღეს შესაძლებელი იქნებოდა გაქცევა. რამბერმა მადლობა გადაუხადა. „კმაყოფილი ხართ?" — ჰკითხა მოხუცმა ქალმა. რამბერმა თავი დაუქნია, მაგრამ ფიქრით: სულ სხვაგან იყო.

მეორე დღეს მძიმედ ჩამოწოლილი ცის ქვეშ ნესტიანი და სულის შემხუთველი სიცხე იდგა. უკანასკნელი ცნობები სანუგეშო ვერ იყო. მოხუცი ესპანელი ქალი მაინც უშფოთველი ჩანდა. „ქვეყნად ცოდვა გამრავლდა, ამის ბრალია ყველაფერი", — ამბობდა იგი. მარსელისა და ლუისა არ იყოს, რამბერიც წელამდე შიშველი იყო, მაგრამ რაც არ უნდა ექნა, ოფლი მაინც წურწურით ჩამოსდიოდა ბეჭებშუა და მკერდზე. დარაბებჩარაზული სახლის ბინდბუნდში სხეულები ყავისაფრად მოჩანდა, თითქოს ლაქი გადაუსვიათო. რამბერი უსიტყვოდ სცემდა ბოლთას. უეცრად, ნაშუადღევის ოთხი საათისთვის, ჩაიცვა და ძმებს დაუბარა, გავდივარო.

- ოღონდ შუაღამისას აქ იყავი, – უთხრა მარსელმა, — ყველაფერი მზადაა უკვე.

რამბერი, ექიმს ეწვია. რიეს დედამ უთხრა, საავადმყოფოში არისო. საგუშაგო პოსტთან ისევ ბრბო ირეოდა. „მოსცილდით აქაურობას!" - გაჰყვიროდა თვალებგადმო კარკლული სერჟანტი. ხალხი მაინც არ იშლებოდა. „ტყუილად რას დგახართ?" – სჭექდა სერჟანტი, ოფლს გამოეჟონა მის პერანგზე. ყველა ხვდებოდა, რომ ტყუილად იდგა, მაგრამ მიუხედავად გამთანგავი სიც" ხისა, არავინ იძროდა ადგილიდან. რამბერმა თავისი საშვი უჩვენა სერჟანტს, მანაც ტარუს კაბინქტი მიასწავლა. კაბინეტის კარი ეზოში გამოდიოდა. გზად რამბერი მამა პანელუს გადაეყარა, რომელიც ის-ის იყო, გამოსულიყო კაბინეტიდან. პატარა, თეთრად შეფეთქილ, ჩაბინძურებულ ოთახში, სადაც წამლებისა და ნესტიანი თეთრეულის სუნი იდგა, შავი ხის საწერ მაგიდასთან მიმჯდარი, სახელოებაკაპიწებული ტარუ ცხვირსახოცით იმშრალებდა ოფლს მაჯებზე.

– ისევ აქ ხართ? — შეაგება მოსულს კითხვა. — დიახ, რიესთან მინდა ლაპარაკი. – პალატაშია, მაგრამ თუ უიმისოდ გახვალთ ფონს, უმჯობესი იქნება.

- რატომ? — ძალზე გადაქანცულია და ვცდილობ, რაც კი შემიძლია, საქმე ავარიდო.

რამბერი ტარუს დააცქერდა. ტარუ გამხდარიყო. დაღლილობამ თვალები აუმღვრია, ნაკვთები დაუგრძელა. ღონიერი ბეჭები მოსდრეკოდა. კარზე დააკაკუნეს. ოთახში ნიღაბაფარებული სანიტარი შემოვიდა, ტარუს მაგიდაზე ბარათების დასტა დააწყო და თუმცა ხმას პირზე აფარებული ნოლაბი უხშობდა, გარკვევით Qიქვა, ექვსიო, და გა" ვიდა. ტარუმ შეხედა ჟურნალისტს და ბარათები მარაოსავით აუფრიალა თვალწინ.

– მშვენივრი ბარათებია, არა? მკვდრებისაა, წუხელ დახოცილების.

შუბლი შეჭმუხნა. ბარათების დასტა გადაკეცა

- ერთადერთი ისღა დაგვრჩენია, რომ აღვნუსხოთ; და ანგარიში ვაწარმოოთ.

ტარუ წამოდგა, მაგიდას დაეყრდნო. - მალე გაემგზავრებით? – ამაღამ. შუაღამით. ტარუმ უთხრა, მოხარული ვარო, და დააყოლა, თავს გაუფრთხილდითო.

– ამას გულწრფელად მეუბნებით? ტარუმ მხრები აიჩეჩა: — ჩემს ხანში კაცი, უნდა თუ არ უნდა, გულწრფელია. სიცრუე ძალზე დამღლელია.

— ტარუ, — უთხრა ჟურნალისტმა, — ექიმის ნახვა მინდა. მაპატიეთ.

— ვიცი. ის ჩემზე უფრო ადამიანურია. წავიდედო მასთან.

— მაგიტომ როდი ვამბობ, - გაჭირვებით თქვა რამბერმა და შედგა.

ტარუმ მოხედა და უცებ გაულიმა. მერე გაუყვნენ ვიწრო დერეფანს, რომლის კედლებიც სალათისფრად იყო შეღებილი. შიგ, როგორც აკვარიუმში, ისეთი სინათლე იდგა. სანამ ზედ მიადგებოდნენ ორმაგშუშიან კარს, რომლის უკანაც ჩრდილებს გაცხოველებული მოძრაობა ჰქონდათ, ტარუმ რამბერი ერთ პატარა ოთახში შეიყვანა, სადაც კედლებში თახჩები იყო დატანებული. ტარუმ ერთი მატგანი გამოაღო, სტერილიზატორიდან ორი ჰიგროსკოპული ნიღაბი გამოიღო, ერთი რამბერს გაუწოდა და უთხრა, გაიკვთეთო. ჟურნალისტმა ჰკითხა, თუ შველის რამესო, ტარუმ მიუგო, არა, მაგრამ რომ გიკეთია, გული მაინც საგულეს გაქვსო.

შემინული კარი შეაღეს. უზარმაზარი ოთახი იყო: საგულდაგულოდ დაეხშოთ. ფანჯრები, თუმც კი ზაფხული იდგა. კედლებზე, ზედ ჭერქვეშ თახ– თახებდნენ ჰაერის გამწმენდი აპარატები. მათი მოღუნული ფრთები ასუფთავებდნენ დახუთულსა და გადახურებულ ჰაერს ნაცრისფერ საწოლთა ორ მწკრივს ზემოთ. ყოველი მხრიდან კვნესა ისმოდა: ხან ყრუ, ხან მჭახე და ერთ საერთო, მონოტონურ ჩივილად ერზყმოდა ერთმანეთს. თეთრით მოსილი ადამიანები ნელა მოძრაობდნენ თვალისმომჭრელ სინათლეში, რომელიც ცხაურებით შეჭედილი მაღალი კამერებიდან იღვრებოდა. რამბერმა ცუდად იგრძნო თავი ამ საშინელ სიცხეში და ძლივსღა იცნო რიე, მკვნესარე სხეულზე რომ დახრილიყო. ექიმი საზარდულს უსერავდა ფეხებგაჩაჩხულ ავადმყოფს, მოწყალების დებს აქეთიქიდან რომ გაეკავებინათ. საქმეს რომ მორჩა, წამოდგა, ხელსაწყოები დაყარა ლანგარზე, ექთანმა რომ შეაგება და ერთხანს უძრავად დაჰყურებდა კაცს, რომელსაც განასერს უხვევდნენ.

— რა არის ახალი? – ჰკითხა მან თავს წამომდგარ ტარუს.

— პანელუ თანახმაა, შეცვალოს რამბერი სა“ კარანტინო სახლში., - უკვე ბევრი რამ გააკეთა. მესამე საინსპექციო რაზმის თავიდან შექმნა მოგვიწევს, ურამბეროდ.

რიემ თავი დაუქნია. – კასტელს უკვე მზად აქვს პირველი პრეპარატები. გვეუბნება, გამოცადეთო.

— ოჰო! - თქვა რიემ, - ეს კარგია. - კიდევ ის, რომ რამბერი აქაა. რიე შემობრუნდა. თვალებმოჭუტულმა შეხედა ჟურნალისტს ნიღბის ზემოდან.

— აქ რას აკეთებთ? - ჰკითხა რამბერს, — ახლა ხომ სხვაგან უნდა იყოთ.

ტარუმ უთხრა, ამაღამ, თორმეტ საათზე წავაო. რამბერმა კი დასძინა: -- ჰო, თეორიულად. ყოველთვის, როცა რომელიმე მათგანი ლაპარაკობდა, ნიღაბი იბერებოდა და იქ, სადაც პირი იყო, ნესტიანდებოდა. ეს საუბარს ცოტა ირეა– ლურtა ხდოდა, როგორც ქანდაკებათა დიალოგს. — თქვენთან ლაპარაკი მწადია, – უთხრა რამბერმა ექიმს.

— თუ გნებავთ, ერთად წავიდეთ. ტარუს კაბი– ნეტში დამელოდეთ.

რამდენიმე წუთის შემდეგ რამბერი და რიე ექიმის მანქანის უკანა სავარძლებზე ისხდნენ. საჭეს ტარუ უჯდა.

— ბენზინი გველევა, — თქვა მან, მანქანა რომ დაიძრა, - ხვალ ფეხით მოგვიწევს სიარული.

— ვქიმო, — უთხრა რამბერმა, — მე არსადაც არ წავალ, თქვენთან მსურს დარჩენა.

ტარუს წარბიც არ შეუხრია, ისე მიჰყავდა მანქანა. რივს თითქოს ვერ ამოეყვინთა დაღლილობიდან.

— კი მაგრამ, თქვენი ცოლი? - ჰკითხა ყრუდ. რამბერმა უთხრა, კიდევ ვიფიქრე, ისევ იმ აზ– რზე ვდგავარ, მაგრამ რომ წავიდე, სირცხვილი გამტანჯავს და ხელს შემიშლის ქალის სიყვარულ– შიო. მაშინ რიე წელში გასწორდა და მტკიცე ხმით უთხრა, ეს სისულელეა და სულაც არაა სირცხვილი, ბედნიერება ამჯობინოთო.

– დიახ, — მიუგო რამბერმა, — მაგრამ შეიძლება შერცხვეს კაცს, მარტო შენ თუ იქნები ბედნიე

ტარუ აქამდე დუმდა, ახლა კი მათკენ თავის შემოუბრუნებლად შენიშნა, თუ რამბერს სურს კაცთა უბედურება გაინაწილოს, ბედნიერებისთვის თავის დღეში დრო არ გადაურჩება, ან ერთი უნდა აირჩიოს, ან მეორეო.

— საქმე, ეგ როდია, - შეაწყვეტინა რამბერმა, - მე მუდამ ვფიქრობდი, რომ უცხო ვიყავი ამ ქა" ლაქისთვის და თქვენთან არაფერი მესაქმებოდა. მაგრამ ახლა, როცა ყველაფერი ეს ჩემი თვალით ვნახე, ვიცი, რომ აქაური ვარ, მინდა თუ არ მინდა, მივხვდი იმასაც, რომ ჭირიანობა ყველას გვეხება.

არავინ გამოპასუხებია და რამბერს მოუთმენლობა დაეტყო:

— ეს თქვენც კარგად უწყით! თორემ რა გესაქმებათ ამ ლაზარეთში? განა არჩევანი მოახდინეთ და უარი თქვით ბედნიერებაზე?

ტარუს და რიეს ამჯერადაც არ გაუღიათ ხმა. დუმილმა დიდხანს გასატანა, მანამ, სანამ ექიმის სახლს არ მიუახლოვდნენ. რამბერმა ისევ დაუსვა მათ თავისი შეკითხვა, უფრო დაჟინებითაც. მხოლოდ რივ შებრუნდა მისკენ ძლივ-ძლივობით: - მაპატიეთ, რამბერ, მაგრამ არ ვიცი. დარჩით ჩვენთან, რაკი ასე მოგისურვებიათ.

მანქანამ უეცრად მოუხვია და ექიმს სიტყვა გააწყვეტინა. მაგრამ ცოტა ხნის შემდეგ რიემ მაინც გააგრძელა სათქმელი, ოღონდ რამბერს არ უცქერდა, წინ იყურებოდა:

- ქვეყნად არაფერი ღირს იმად, რომ ზურგი აქციო, რაც გიყვარს. მაგრამ მაინც ზურგს ვაქცევ, თუმცა კი არ ვიცი, რატომ, – თქვა ეს და ისევ უკან გადაესვენა, - მე მხოლოდ იმას ვამბობ, რაც სინამდვილეში ხდება, — დასძინა დაღლილი ხმით, — ყურად ვიღოთ და სათანადო დასკვნები გამოვიტანოთ.

— რა დასკვნები? — ჰკითხა რამბერმა. — ეჰ, რამბერ! არ შეიძლება ერთსა და იმავე დროს წამლობდე და იცოდე, კიდეც, — თქვა რიემ, - მაშ, რაც შეიძლება ჩქარა ვუწამლოთ. ეს უფრო საშური საქმეა.

შუაღამისას ტარუ და რიე რამბერს იმ უბნის გეგმას უხაზავდნენ, რომლისთვისაც თვალყური უნდა ედევნებინა. უცბად, ტარუმ საათს დახე– და. თავი, რომ ასწია, რამბერის მზერას შეხვდა.

— თუ გააფრთხილეთ მაინც? ჟურნალისტმა თვალი მოარიდა: - ბარათი გავუგზავნე, - თქვა მძიმედ, — სანამ თქვენთან გამოვეშურებოდი.

კასტელის შრატი ოქტომბრის მიწურულს გამოსცადეს. არსებითად ეს რიეს უკანასკნელი იმედი იყო. თუ კვლავ გაწბილდებოდნენ, ექიმი ხვდებოდა, რომ ქალაქი სენის ჭირვეულობის ანა– ბარა იქნებოდა მიგდებული. ეპიდემია თუ მოისურვებდა, მეტად

გამძვინვარდებოდა და თვეების განმავლობაში იბობოქრებდა, ან თუ მოეგუნებებოდა, უმიზეზოდ ჩაცხრებოდა.

იმ დღის წინა საღამოს, როცა კასტელი ეწვია რიეს, ბ-ნ ოტონის ვაჟი ავად გახდა და მთელმა ოჯახმა იძულებით კარანტინში ამოჰყო თავი. დედა, ამ ცოტა ხნის წინათ რომ გამოსულიყო კარანტინიდან, უკვე მეორედ ჩავარდა ამ დღეში. გამომძიებელმა, ვინც ხელისუფალთაგან დაზესე– ბულ კანონებს არასდიდებით არ გადაუხვევდა, მაშინვე უხმო ექიმს, როგორც კი ბავშვის ტანზე ავადმყოფობის ნიშნები შენიშნა. რიე რომ მივიდა, დედ-მამა საწოლის ფერხთით იდგა. პატარა გოგონა უკვე გაეხიზნათ. ბიჭი კი მთლად დაუძლურებულიყო და უდრტვინველად მინებდა ექიმს. როცა ექიმმა თავი ასწია, გამომძიებლის მზერას შეხვდა და მის უკან დედის გაფითრებული სახეც დალანდა. ქალს პირზე ცხვირსახოცი აეფარებინა და გაფართოებული თვალებით მისჩერებოდა ექიმის ყოველ მოძრაობას.

– ისაა, არა? — ჰკითხა გამომძიებელმა პირქუშად.

ო– დიახ, ~ მიუგო: რიემ, თან ისევ ბავშვს დაჰყურებდა.

დედას უფრო გაუფართოვდა თვალები, მაგ“ რამ ხმას მაინც არ იღებდა. გამომძიებელიც დუმდა, მერე უფრო ხმადაბლა თქვა:

— მაშ, ისე უნდა მოვიქცეთ, როგორც წესია. რივ ცდილობდა, არ შეეხვდა დედისთვის, ცხვირსახოცს რომ არ იშორებდა პირიდან.

- ყველაფერი მალე მოგვარდება, - თქვა ყოყმანით, “ო თუ დარეკვა მოვახერხე.

ბ-ნმა ოტონმა უთხრა, მე გიჩვენებთო ტელეფონს, მაგრამ ექიმი მის ცოლს მიუბრუნდა:

– ძალიან ვწუხვარ... მაგრამ ცოტა რამ ბარგი უნდა შეკრათ, თავად მოგეხსენებათ.

ქალბატონი ოტონი გაოგნებული ჩანდა. იატაკს არ აცილებდა მზერას.

– დიახ, ახლავე გავაკეთებ ყველაფერს, “ უთ“ ხრა თავის ქნევით რიეს.

სანამ ოტონებს გამოეთხოვებოდა, რიე თავს ვერ მოერია და ჰკითხა დიასახლისს, რამე ხომ არ გჭირდებათო. ქალი კვლავ მდუმარედ შემოჰყურებდა. გამომძიებელმაც თვალი აარიდა.

— არა, — უთხრა ბოლოს, მერე ნერწყვი დაგაყლაპა და დააყოლა, — ოღონდ ბავშვი გადამირჩინეთ,

კარანტინი, თავდაპირველად უბრალო ფორმალობას რომ წარმოადგენდა, რიემ და რამბერმა მეტად მკაცრად მოაწყვეს. კერძოდ, მოითხოვეს, რომ ერთი და იგივე ოჯახის წევრებიც იზოლირებულნი ყოფილიყვნენ ერთმანეთისგან; თუ ოჯახის რომელიმე წევრს სენი გამოაჩნდებოდა, სხვა მაინც დაზღვეული უნდა ყოფილიყო. რიემ ეს მოსაზრებანი გააცნო გამომძიებელს და მანაც გონივრულად მიიჩნია, მაგრამ ცოლ-ქმარმა ისეთი თვალებით გადახვდა ერთმანეთს, რომ ექიმმა იგ“ rdნო, ეს განშორება რარიგ უკვეთდათ სასოს. ქ-ნი ოტონის და მისი პატარა გოგონას მოთავსება რამბერის საკარანტინო სახლში მოხერხდა. გამოშძიებლისთვის კი იქ ადგილი არ აღმოჩნდა და ის საიზოლაციო ბანაკში გაამწესეს. ეს ბანაკი პრეფექტურამ დააარსა ქალაქის სტადიონზე საგზაო უწყებისგან ნათხოვარი კარვებით. რიე ბოდიშობდა, მაგრამ ბ-ნმა ოტონმა უთხრა, კანონი ყველასთვის ერთია და მას ყველა უნდა დავემორჩილოთო.

თვითონ ბავშვი კი დამხმარე ლაზარეთში გადაჰიყვანეს, ყოფილ საკლასო ოთახში, სადაც ათი საწოლი იდგა. ოციოდე საათის შემდეგ რიემ უკვე იცოდა, რომ სააქვთ:Yო პირი აღარ უჩანდა. პატარა სხეული სენს თავს მორჩილად აჭმევინებდა, არ კი ერკინებოდა. მომცრო, მაგრამ მტკივნეული ბუბონები ერთი ბეწო, გამხდარ ხელ-ფეხს უბორკავდა. წინასწარვე წაგებული ჰქონდა ბრძოლა. სწორედ ამიტომ გადაწყვიტა რიემ, მასზე გამოეცადა კასტელის შრატი. შრატი იმავე სა– ღამოს გაუკეთეს, ნასადილევს, მაგრამ ბავშვს არავითარი რეაქცია არ ჰქონია. მეორე დღეს, ალიონზე, ყველამ პატარა ავადმყოფის საწოლთან მოიყარა თავი, რათა ამ გადამწყვეტი ცდის შედეგები შეემოწმებინათ.

ბავშვი გარინდებიდან გამორკვეულიყო და საბანქვეშ იკრუნჩხებოდა. ექიმი, კასტელი და ტარუ დილის ოთხი საათიდან თავს დასტრიალებდნენ, ნაბიჯ-ნაბიჯ ადევნებდნენ თვალს სენის შემოტევასა და უკან დახევას. სასთუმალთან წელში ოდნავ მოხრილი ტარუ იდგა. საწოლის ფერხთით კასტელი ჩამომჯდარიყო და რაღაც ძველ შრომასა კითხულობდა ისე, რომ გარეგნულად მღელვარების ნიშანწყალიც არ ეტყობოდა. რიე გვერდით ედგა. თანდათანობით, სინათლე რომ მატულობდა სკოლის ყოფილ საკლასო ოთახში, სხვებიც მოდიოდნენ. ჯერ პანელუ მოვიდა და საწოლის მეორე მხარეს დადგა, ტარუს პირისპირ, ზურგით კედელს მიყრდნობილი. სახეზე საშინელი ტანჯვა აღბეჭდოდა, მთლად დაღაროდა ალეწილი შუბლი. მერე იყო და, ჟოზეფ გრანიც მოვიდა. უკვე შვიდმა საათმა ჩამოკრა და მოხელემ ბოდიში მოიხადა, ცოტა შემაგვიანდაო. მხოლოდ ერთი წუთით შემოერბინა, იქნებ გარკვეული რამ იცოდნენო. რიემ უსიტყვოდ მიუთითა ბავშვზე, თვალები რომ დაეხუჭა, სახე შეშლოდა, კრიჭა შევკრა და გასავათებულს თავი ხან მარჯვნივ და ხან მარცხნივ უვარდებოდა ბალიშზე. როცა საკმაოდ ინათა, იმდენად, რომ ოთახის სიღრმეში, ადგილზე დარჩენილ საკლასო დაფაზე შესაძლებელი შეიქნა ძველი განტოლებების ამოკითხვა, რამბერიც მოვიდა. მეზობელი საწოლის ზურგს მიეყუდა და სიგარეტის კოლოფი ამოიღო ჯიბიდან. მაგრამ ბავშვს ჰკიდა თუ არა თვალი, კოლოფი ისევ ჯიბეში დამალა.

კასტელი კვლავ იჯდა და რიეს შესცქეროდა სათვალის ზემოდან.

— მამისა არაფერი შეგიტყვიათ? — არა, — უთხრა რიემ, - საიზოლაციო ბანაკშია. ბავშვი კვნესოდა. ექიმი ღონივრად უჭერდა ხელს საწოლის საზურგეს, თან თვალს არ აცილებდა პატარა ავადმყოფს, რომელიც უეცრად გახევდა, კრიჭაშეკრულმა მუცელი შესწია, მერე ნელ-ნელა გაშალა ხელ-ფეხი. ჯარისკაცული საბნის ქვეშ გაწოლილ პატარა, შიშველ სხეულს მატყლისა და მჭახე, ოფლის სუნი უდიოდა. ბავშვი თანდათან მოეშვა, ხელ-ფეხი შემოიკრიბა და ისევ დაბრმავებულმა და დამუნჯებულმა თითქოს უფრო ჩქარა დაიწყო სუნთქვა. რიემ ტარუს მზერა დაიჭირა, ტარუმ წამსვე აარიდა თვალი.

მათ უკვე ენახათ, როგორ იხოცებოდნენ ბავშვები, რადგან სენი, ეს რამდენიმე თვე რომ მძვინვარებდა, არავის ინდობდა, მაგრამ თავის დღეში არ ენახათ წუთიდან წუთს მათი ტანჯვა, როგორც ამ დილით. ცხადია, ამ უცოდველთა თავს დამტყდარი სატანჯველი მუდამ იმად ეჩვენებოდათ, რაც სინამდვილეში იყო – აღმაშფოთებელ ამბად, მაგრამ აქამდე მათი აღშფოთება, ცოტა არ იყოს, განყენებული გახლდათ, რადგან უცოდველი ყრმის სულის ამოხდომისთვის ასე დიდხანს პირისპირ არასოდეს უცქერიათ.

სწორედ ამ დროს ბალღი ისევ მოიკრუნჩხა, თითქოს მუცელზე რაღაცამ უკბინაო და სუსტად აკვნესდა. რამდენიმე გრძელ წამს ასე მოკრუნჩხული დარჩა, კონვულსიურად ფრთოდა და ცახცახებდა, თითქოსდა შავი ჭირის მძვინვარე ქარის შემობერვისას მისი სუსტი სხეული იდრიკებოდა და სიცხის ყოველი შემოტევისგან ძვლებს ჭრიალი გაჰქონდა. როცა ქარაშოტმა გადაიარა, ბავშვი ცოტა მოეშვა, სიცხემ თითქოს უკლო, უკუიქცა, დატოვა

თავისი მსხვერპლი აქოშინებული, სველსა და მიკრობებით მოწამლულ სარეცელზე, სადაც მოსვენება უკვე სიკვდილს ჰგავდა. როცა ალმური მესამედ შემოეგზნო და ოდნავ წამოსწია, ბავშვი მოიკრუნჩხა, საწოლის სიღრმეში მიიკუნჭა იმ ცეცხლით გათანგული, შიგნეულს რომ უწვავდა. თავს შეთივით აქნევდა აქეთ-იქით, სა" ბანს idრობდა. მსხვილი კურცხლები გადმოსცვივდა ალმოდებული ქუთუთოებიდან, ტყვიისფერ ლოყებზე ჩამოუგორდა. კრიზისი რომ დასრულდა, ქანცგაწყვეტილმა ბავშვმა გაძვალტყა" ვებული ხელ-ფეხი, ორ დღე-ღამეში მთლად რომ დასდნობოდა, გაფარჩხა და აშლილ საწოლში რაღაც უცნაური ჯვარცმულის პოზაში გაქვავდა.

ტარუ დაიხარა და თავისი მძიმე ხელით ცრემლითა და ოფლით სველი სახე შეუმშრალა პატარას. კასტელმაც დახურა თავისი წიგნი და ავადმყოფს დააცქერდა. ერთი წინადადება წამოიწყო, მაგრამ იძულებული გახდა, ჩაეხველებინა სათქმელის დასამთავრებლად, რადგან მისი ხმა ყალბად გაისმა:

— დილით უკეთესობა არ დასტყობია, არა, რიე? რიემ უთხრა, არა, მაგრამ ბავშვი უფრო დიდხანსa ეურჩება სენს, ვიდრე ჩვეულებრივ ხდებაო. მაშინ პანელუმ, კედელს რომ მიჰყრდნობოდა, მოწყვეტით, ყრუდ ჩაიდუდუნა:

~ თუ სასიკვდილოა, მეტი ტანჯვა მოუწევს. რიე უეცრად შებრუნდა მისკენ და პირი გააღო რაღაცის სათქმელად, მაგრამ გაჩუმდა, თავს აშკარად ძალა დაატანა, რომ პირს მომდგარი სიტყვა უკან ჩაებრუნებინა და მზერა ისევ ბავშვზე გადაიტანა.

სინათლე მატულობდა ოთახში. დანარჩენ ხუთ საწოლზე რაღაც უფორმო სხეულები ფუთფუთებდნენ და კვნესოდნენ, მაგრამ ისეთი სიფრთხილით, თითქოს ერთმანეთში პირი შეუკრავთო. დროდადრო მხოლოდ პალატის ბოლოდან მოისმოდა ყვირილი და ისიც გაკვირვებას უფრო გამოხატავდა, ვიდრე ტკივილს. კაცს ეგონებოდა, ავადმყოფებიც შეეგუვნენ თავიანთ ყოფას და ისეთი თავზარი აღარ ეცემათ, როგორც დასაწყისშიო. სენს ისე მინებებულიყვნენ, თითქოს ნებაყოფლობით ეტვირთათ. მარტო ბავშვი იბრძოდა, რაც ძალი და ღონე შესწევდა. რიე დროდადრო მაჯას უსინჯავდა ბიჭს, თუმცა ეს აუცილებლობას არ წარმოადგენდა; უფრო იმიტომ, რომ თავი დაეღწია უილაჯო უმოქმედობისგან, რომელშიც იყო ჩავარდნილი. თვალს რომ დახუჭავდა, გრძნობდა, სნეულის თრთოლვა მისი სისხლის ფეთქვას როგორ ერწყმოდა. თვითონაც ერწყმოდა გატანჯულ ბავშვს და ცდილობდა, შე" წვოდა თავისი ჯერ კიდევ მოუსრავი ძალ-ღონით. მაგრამ მათი ორი გულის წამით შეხმატკბილებული პულსაცია ირღვეოდა, ბავშვი ხელიდან უსხ– ლტებოდა და რიეს მთელი მცდელობა წყალში ვარდებოდა. მაშინ ექიმი ხელს უშვებდა ბიჭის გალეულ მაჯასა და თავის ადგილს უბრუნდებოდა.

კირით შეფეთქილი კედლების გასწვრივ ვარდისფრად აჭიატებული სინათლე ყვითელში გადა– იზარდა. ფანჯრის მიღმა ხვატიანი დილა იწყებდა ტკრციალს. გრანი პალატიდან გავიდა და და– იბარა, დავბრუნდებიო, მაგრამ მისი წასვლა თითქმის არც არავის შეუნიშნავს. ყველა მოლოდინად იყო ქცეული. ბავშვს დახუჭული ჰქონდა თვალები და თითქოს ცოტათი დამშვიდებულიყო. მი– სი ხელები ბრჭყალებს დამსგავსებოდნენ და საწოლის კიდეს გამალებით ფხორჭნიდნენ. მერე ხელები ზევით ამოცოცდნენ, საბანი მოფხოჭნეს მუხლებთან. უეცრად, ბავშვმა ფეხები მოკრუნჩხა, მუცელთან მიიტანა და გაშეშდა. მაშინ პირველად გააზილა GYვალები და შეხედა რიეს, რომელიც მის წინ იდგა. ნაცრისფერ, თიხის ნიღაბად გაქვავებულ სახეზე ბაგე გაიპო და თითქმის მაშინვე გაისმა გაბმული კივილი, სუნთქვა ოდნავ რომ ათრთოლებდა და ოთახი აავსო მონოტონური, ხრინწიანი ჩივილით, რომელშიც ისე ცოტა იყო ადამიანური, თითქოს ყველა ადამიანს ერ–

თად აღმოხდაო. რიე კბილს კბილზე აჭერდა, ტარუმ პირი იბრუნა. რამბერი მიუახლოვდა საწოლს და კასტელს ამოუდგა გვერდით, რომელმაც მყის" ვე დახურა ზიგნი, მუხლზე გადაშლილი რომ ედო. პანელუმ შეხედა ავადმყოფობისგან დადაღულ ბავშვურ პირს, ყველა ასაკის კაცთა კივილით რომ იყო დამანჭული, მერე ანგარიშმიუცემლად ჩაიჩოქა და ამ ანონიმური კვნესის ფონზე ყველას ბუნებრივად მოეჩვენა მისი ოდნავ მოგუდული ხმით, მაგრამ მკაფიოდ ნათქვამი: „ღმერთო, გა" დაარჩინე ეს ბავშვი!"

მაგრამ ბავშვი გამუდმებით ყვიროდა და ირგვლივ სხვა ავადმყოფებიც შეჩოჩქოლდნენ. იმან კი, ოთახის ბოლოში რომ იწვა და ხანგამოშვებით კიოდა, ჩივილს მოუხშირა, მთელი ხმით იწყო ბღავილი, სხვებმაც მოუმატეს კვნესას. ბღავილი ზღვასავით მოასკდა ოთახს, ჩაახშო პანელუს ლოცვა და საწოლის თავს ჩაფრენილმა რიემ თვალები დახუჭა, თითქოს დათვრაო დაღლილობისა და ზიზღისგან.

თვალი რომ გაახილა, ნახა, ტარუ გვერდში ამოსდგომოდა.

— უნდა წავიდე, - უთხრა რიემ, — აღარ შემიძლია ამისი ატანა.

მაგრამ, უეცრად, სხვა ავადმყოფები დაჩუმდნენ. ექიმმა მაშინღა შენიშნა, რომ ისე ხმამაღლა აღარ ყვიროდა ბავშვი, თანდათან კიდევ უფრო მისუსტდა მისი ძახილი და, ბოლოს, მიწყდა კიდეც. მის ირგვლივ განახლდა კვნესა, მაგრამ ისე ყრუდ გაისმოდა, როგორც შორეული ექო ბრძოლისა, რომელმაც, ის იყო, გადაიხმაურა. მართლაც მიმწყდარიყო ბრძოლა. კასტელი საწოლის თავთან გადავიდა და თქვა, გათავდაო. პირღია, მაგრამ დადუმებული ბავშვი უმოძრაოდ იწვა აშლილ ლოგინში; უეცრად დალეულიყო, ცრემლის კურცხლები თვალებზე შეჰყინვოდა.

პანელუ საწოლს მიუახლოვდა და ბავშვს ჯვარი გადასახა. მერე ანაფორის კალთები აიკრიფა და კარისკენ გაემართა.

— ყველაფერი თავიდან უნდა დავიწყოთ? — ჰკითხა ტარუმ კასტელს. მოხუცმა ექიმმა თავი დააქნია.

- უთუოდ, - თქვა ნაძალადევი ღიმილით, - მაინც დიდხანს ვურჩა სიკდილს.

მაგრამ რიე უკვე გადიოდა ოთახიდან. ისეთი ჩქარი ნაბიჯით მიდიოდა, ისეთი უცნაური სახე ჰქონდა, რომ, როცა პანელუს გაუსწრო, ამ უკანასკნელმა ხელი წაავლო და შეაჩერა:

– დამშვიდდით, – უთხრა მღვდელმა. რიე ფიცხლად შემობრუნდა და ბრაზით, ლამის ყვირილით მიუგო:

— ო, ეს ბალღი ხომ უცოდველი იყო, თქვენც კარგად უწყით!

მერე მიტრიალდა, პანელუს გაუსწრო და სკოლის ეზოში გავარდა. იქ, მტვრიან ხეებს შორის მერხზე ჩამოჯდა და ოფლი შეიმშრალა, უკვე თვალებშიც რომ ჩასდიოდა. უნდოდა, კიდევ ეყვირა, რომ, ბოლოს და ბოლოს, გადაეგდო გულს დაწოლილი მძიმე ლოდი. სიცხვ ნელ-ნელა ატანდა ფოკუსის ტოტებს შორის. დილის ლაჟვარდი ცა სწრაფად იფარებოდა მოთეთრო ლიბრით, რომელიც ჰაერს უფრო სულის შემხუთველს ხდიდა. რიე სკამზე გახევდა. შესაცემეროდა ტოტებს, ცას, ნელა ითქვამდა სულს, თავს აღწევდა დაღლილობას.

— ასეთი წყრომით რად მელაპარაკებით? — გაისმა მის უკან, — ეს სანახაობა ჩემთვისაც აუტანელი იყო.

რიე პანელუსკენ შემობრუნდა: — თქვენ მართალი ხართ, შემინდეთ. დაღლილობამ დამრია ხელი. მაგრამ არის წუთები, ამ ქალაქში ჯანყისათვის რომ განგაწყობს.

- მესმის, — წაიჩურჩულა პანელუმ, - ჯანყისთვის განგვაწყობს, რაკი ყოველგვარი წვდომის ზღვარს სცილდება, მაგრამ იქნებ გვმართებს იმისი სიყვარული, რასაც ჩვენი გონება ვერ მისწვდენია.

რიე ერთბაშად გაიმართა წელში. ჯიქურ შეაცქერდა პანელუს, ამ მზერაში ჩააქსოვა, რაც კი რამ ვნება და ძალა შვსწევდა და თავი გაიქნია:

– არა, მამაო, მე სხვაგვარად მესმის სიყვარული, და სანამ სული მოდგას პირში, უარს ვიტყვი, მიყვარდეს ამიერ სოფელი, სადაც ბავშვებს სტანჯავენ.

პანელუს სახეზე შეშფოთების ჩრდილმა გადაუარა:

— აჰ, ექიმო, - უთხრა მწუხარედ, - მე ახლა გავიგე, მადლი რა ყოფილა.

მაგრამ რიე კვლავ მერხის საზურგეს მიესვენა. დაღლილობამ ისვე დარია ხელი და პანელუს უფრო ტკბილად უთხრა:

— მე მოკლებული ვარ მაგ მადლს, ვიცი. მაგრამ არ მსურს ამაზე თქვენთან კამათი. ჩვენ ვიღწვი:Gn იმისთვის, რაც ღვთის გმობასა და ლოცვებზე მაღლა დგას და რამაც შეგვაერთა. მხოლოდ ამას აქვს ფასი.

ჰანელუ რიეს მიუჯდა გვერდით. აღელვებული ჩანდა.

– დიახ, – უთხრა მან, – თქვენც კაცის ხნისთვის ილწვით,

რიემ ნაძალადევად გაულიმა: - კაცის ხსნა ერთობ ხმამაღლა ნათქვამია ჩემთვის. მე ასე შორს არ მივდივარ. მე მისი ჯანმრთელობა მაინტერვსებს, პირველ რიგში მისი ჯანმრთვლობა.

პანელუს ყოყმანი დაეტყო. – ექიმო, — წამოიწყო, მაგრამ შეჩერდა. მასაც შუბლზე ღვარად სდიოდა ოფლი. მერე წაიჩურჩულა: „ნახვამდის“. რომ წამოდგა, თვალები უელავდა. უკვე წასვლას აპირებდა, რომ რიე ფიქრებიდან გამოერკვა, წამოიმართა და ნაბიჯი გადადგა მისკენ:

– ამ ერთხელაც შემინდეთ, – უთხრა პანელუს, — დამიჯერეთ, ასე აღარასოდეს განვრისხდები. პანელუმ ხელი გაუწოდა და მწუხარედ უთხრა: — და მაინც, ვერაფრით გადაგარწმუნეთ! — რა მნიშვნელობა აქვს? — უთხრა რიემ, — თქვენც კარგად მოგეხსენებათ, რომ ყველაზე მეტად სიკვდილი და ბოროტება მეჯავრება. და, გნებავთ თუ არა, ბედმა ერთად შეგვყარა, რათა ვიტანჯოთ და ვებრძოლოთ სიავეს.

რიეს ხელში ეჭირა პანელუს ხელი. – ხედავთ, — უთხრა, თან თვალს არიდებდა, — თვით ღმერთსაც კი არ შეუძლია ახლა ჩვენი გაყრა. მას შემდეგ, რაც სანიტარულ რაზმში შევიდა, პანელუ არ მოშორებია ჰოსპიტალებსა და უბნებს, სადაც შავი ჭირო ბობოქრობდა, მშველელთა რაზმში ის ადგილი დაიჭირა, რომელიც თავის კუთვნილად მიაჩნდა, ესე იგი, პირველი. სიკვდილი მრა“ ვალჯერ უნახავს და თუმცა თავად თითქოსდა შრატი იცავდა, საკუთარი სიკვდილის შიში უცხო როდი იყო მისთვის. გარეგნულად მაინც სულ მშვიდი ჩანდა. მაგრამ იმ დღიდან მოყოლებული, რაც დიდხანს უცქირა ბავშვის სულთახდომას, შეიცვალა. სულ ერთitავად დაძაბულობა ეტყობოდა სახეზე, და იმ დღეს, როცა ღიმილით უთხრა რიეს, მოკლე ტრაქტატს ვამზადებ თემაზე: სამღვდელო პირს შეუძლია თუ არა, მიმართოს გაჭირვებისას ექიმსო, რიეს ისეთი შეგრძნება დაეუფლა, რომ უფრო სერიოზულ რამეს ეხებოდა საქმე, ვიდრე თვითონ პანელუ ამბობდა. რაკი ექიმმა სურვილი გამოთქვა, გასცნობოდა მის შრომას, პანელუმ ამცნო, მალე ქადაგებას წავიკითხავ მამაკაცთათვის წირვაზე და იქ მოკლედ გადმოვცემ ჩემს მოსაზრებათაგან უმთავრესსო. მერე დააყოლა:

— მინდა, თქვენც მოხვიდეთ, ექიმო. საკითხი, ვფიქრობ, დაგაინტერესებთ.

მამა პანელუმ თავისი მეორე ქადაგება ერთ ქარიან დღეს წაიკითხა. სიმართლე თუ გნებავთ, დამსწრეთა რიგები უფრო შეთხელებული იყო, ვიდრე პირველი ქადაგებისას. ეს იმის ბრალი გახლდათ, რომ ამგვარ სანახაობას სიახლის მომხიბვლელობა აღარ ჰქონდა ჩვენი ქალაქის მცხოვრებთათვის. იმ მძიმე ვითარებაში, რომელშიც ქალაქი აღმოჩნდა, თვით სიტყვა „სიახლემაც“ დაკარგა აზრი. თანაც ხალხის უმეტესობა, მაშინაც კი, თუ მთლად არ აეღო ხელი თავის რელიგიურ მოვალეობებზე, ან არ შეერწყა ისინი თავის უაღრესად უზნეო ცხოვრებისთვის, წირვაზე სიარულს მაინც გულუბრყვილო ცრუმორწმუნეობას ამჯობინებდა. წირვის მოსმენას სენისგან დამცველი მედალიონებისა და წმინდა როქის ავგაროზების ტარება ერჩივნათ.

მაგალითად შეიძლება მოვიყვანოთ ის გარემოება, რომ იმხანად ჩვენი ქალაქის მკვიდრნი ზედმეტად იყვნენ გატაცებულნი წინასწარმეტყველებით. გაზაფხულზე წუთი წუთს ველოდით ჟამიანობის აღსასრულს და არავის მოსვლია აზრად, სხვისთვის ეკითხა, ეპიდემია მაინც როდის დასრულდებაო, რაკი ყველა დარწმუნებული იყო, რომ სენს დიდი დღე არ ეწერა. მაგრამ რაც დრო გადიოდა, ყველა შიშმა შეიპყრო?, ამ უბედურებას ბოლო არ ექნებაო, და ეპიდემიის აღსასრულზე მეტად სანატრელი აღარაფერი დაურჩათ. ასე გადადიოდა ხელიდან ხელში მოგვებისა თუ კათოლიკური ეკლესიის წმინდანების წინასწარმეტყველებანი. ორანელმა გამომცემლებმა მყისვე იაზრეს, რა სარფა შეეძლოთ მიეღოთ ამ საყოველთაო გატაცებიდან და მრავალ ეგზემპლარად დაბეჭდეს ტექსტები, რომელთაც დიდი გასავალი ჰქონდა ხალხში. რაკი შენიშნვს, ხალხის ცნობისმოყვარეობას საზღვარი არ აქვსო, ქალაქის ბიბლიოთეკებში იწყეს ძებნა, ამ სახის ყველა საბუთი მოქექეს, რაც მატიანეებში მოიძევებოდა, და ქალაქში გაავრცელეს. მერე კი, როცა მატიანეს წინასწარმეტყველებანი შემოაკლდათ, ჟურნალისტებს მისცეს შეკვეთა და ამ დარგში ისინიც ისეთივე კომპეტენტურები აღმოჩნდნენ, როგორც გარდასულ საუკუნეებში მცხოვრები მათი წინამორბედნი.

ზოგი წინასწარმეტყველება გაგრძელებებით ქვეყნდებოდა გაზეთში და ხალხიც ნაკლები სიხარბით როდი ეწაფებოდა, ვიდრე იმ სენტიმენტალურ ამბებს, უწინ, ჭირიანობის დამდეგამდე რომ ქვეყნდებოდა ასეთი გზით.ზოგი წინასწარმეტყველება უცნაურ გამოთვლას ეყრდნობოდა, სადაც აუცილებლად ჩართული იყო ციფრი ათასი, გარდაცვლილთა რიცხვი და ჟამიანობის უღელქვეშ ჩავლილ თვეთა რაოდენობა. სხვები პარალელს ავლებდნენ ისტორიის დიდ-დიდ ჟამიანობებთან, გამოჰყოფდნენ მსგავსებათ, რომელთაც წინასწარმეტყველებანი „საერთოს“ უწოდებდნენ და არანაკლებ უცნაურ გამოთვლათა გზით იმედოვნებდნენ, ძველზე დაყრდნობით დღევანდელ განსაცდელზედაც შეეტყოთ რამე. მაგრამ საზოგადოება უპირატესობას იმ წინასწარმეტყველებათ: ანიჭებდა, რომლებიც აპოკალიფსური ტონით ამცნობდნენ ხალხს იმ მოვლენათა შესახებ, ჩვენი ქალაქის იმჟამინდელ ყოფას რომ შეესატყვისებოდა და ისეთი ჩახლართული იყო, კაცს შეიძლებოდა ყველანაირად აეხსნა. ყოველდღე იქექებოდნენ ნოსტრადამუსისა" და წმინდა ოდილის" ნანერებში და ბევრსაც პოულობდნენ საგულისხმოს. ამ წინასწარმეტყველებათ ის ჰქონდათ საერთო, რომ საბოლოო ჯამში ყველა მათგანი შვების მომგვრელი იყო, რასაც შავ ჭირზე ვერ იტყოდა კაცი.

ერთი სიტყვით, ეს ცრურწმენანი რელიგიის მაგივრობას უწევდნენ ჩვენს თანამოქალაქეებს, ამიტომაც მოხდა, რომ მამა პანელუს ქადაგების დროს ეკლესია ნახევრად ცარიელი იყო. როცა ქადაგების საღამოს რიე ტაძარში შევიდა, ქარი თავისუფლად ატანდა

შემოსასვლელ კარში და ლაღად დანავარდობდა მსმენელებს შორის. სწორედ ამ ცივსა და მდუმარე ეკლესიაში, სულ მამაკაცებისგან შემდგარ მრევლს შორის დაიჭირა რიემ ადგილი და დაიზახა, როგორ ავიდა მღვდელი კათედრაზე. ამჯერად უფრო ტკბილად და დინჯად ილაპარაკა, ვიდრე პირველად და დამსწრეთ შენიშნეს, რომ ზევრჯერ ყოყმანიც დაეტყო. კიდევ ის იყო უცნაური, რომ უკვე „თქვენო“ კი არ ამბობდა, არამედ — „ჩვენო“.

და მაინც, მის ხმას თანდათან მიეცა ძალა. ჯერ იყო და შეახსენა მრევლს, აგერ რამდენიმე თვეა, ჭირი მოკალათებულა ჩვენ შორის, ახლა უკეთ ვიცნობთ მას, რაკი ბევრჯერ ჩვენს ტაბლას მოსჯდომია ან იმათ სასთუმალთან ჩამომჯდარა, ვინც გვიყვარდა, ჩვენ გვერდით უვლია, დაგვლოდებია სამსახურში, მაშ, ახლა იქნებ უკეთ შევისმინოთ, რასაც ჩაგვძახის ყურში და რაც პირველი გაოცების ჟამს კარგად ვერ გავიგონეoxo. ის, რაც უწინ გიქადაგეთ, სრული სიმართლეა, მე არ შემიცვლია მრწამსი, მაგრამ იქნებ, რაც ვთქვი, იმაში მოყვასისადმი თანადგომა ცოტა იყო, და ამას დღეს ცოდვად მივითვლიო. სიმართლე გახლდათ ისიც, რომ კაცს ყველაფერში შეუძლია ნახოს ჭკუის სასწავლო რამ. ყველაზე ძნელი გამოცდაც კი სიკეთედ მობრუნდება ქრისტიანისთვის. ქრისტიანს კი სწორედაც მართებს, ეძიოს ეს სიკეთე, ჩახვდეს, რა არის მისი არსი და როგორ იპოვოსო. იგი.

როცა პანელუ ამ სიტყვებს ამბობდა, რიეს ირგვლივ მსხდომი ხალხი რაც შეიძლება მოხერხებულად მოკალათდა სკამებზე. ამ დროს ტაძრის კარი ნელა გაიღო და ჯახუნი გაისმა. ვიღაც ად– გა და კარის დაკეტვა სცადა. ამ გარემოებამ გონება გაუფანტა რიეს და ძლივსლა უგდებდა ყურს პანელუს ქადაგებata. მღვდელი კი დაახლოებით ამას ამბობდა, ტყუილად ვეცდებით, ავხსნათ შავი ჭირის ეს შემოსევა, მარტო იმის ცდაში უნდა ვიყოთ, ვისწავლოთ ის, რისი სწავლაც მისით შეიძლებაო, და კიდევ მრავალი, რისი ახსნაც არ იქნებაო. ცხადია, არსებობდა კეთილი და ბოროტი და ყველა ხვდებოდა, რა მიჯნავდა მათ ერთმანეთისგან. მაგრამ ბოროტის ბოროტისგან გამიჯვნა კი ჭირდა. იყო, მაგალითად, ბოროტება, გარეგნულად აუცილებელი, და ბოროტება, გარეგნულად უსარგებლო რომ ჩანდა. იყო ჯოჯოხეთში დანთქმული დონ ჟუანი და ბავშვის სიკვდილი, და თუ ყველას სამართლიანად მიაჩნია, რომ მრუშta თავს დაატყდეს ღვთის რისხვა, არავინ უწყის, ბავშვს რად მოუვლინა ღმერთმა სატანჯველი. მართლაც არაფერია ყრმის ტანჯვაზე მნიშვნელოვანი, არც იმ თავზარზე, ეს ტანჯვა რომ იწვევს, და არც იმ მიზეზებზე, რომელთა მიგნებაც აუცილებელია. სხვა დანარჩენში უფალი გვიადვილებს ყველაფერს და ჩვენი რწმენაც დიდ დამსახურებად არ ჩაგვეთვლება. ახლა კი, პირიქით, უფალმა კედელს მიგვაყენა. მოკლედ, შავი ჭირის კედლებში ვართ მომწყვდეულნი და მათ მსახვრალ ჩრდილში უნდა ვიპოვოთ ჩვენი სიკეთე. მამა პანელუს არ სურს ის შეღავათები, კედელზე გადაძრომის საშუალებას რომ მისცემდა. მას სულ იოლად ძალუძს თქვას, მარადიული ნეტარება, ბალღს რომ მოელის, გამოისყიდის მის ტანჯვასო, მაგრამ დანამდვილებით რომ არა უწ“ ყის? მართლაც, ვის ძალუძს დაბეჯითებით თქვას, რომ მარადიულ ნეტარებას შეუძლია გა– მოისყიდოს ადამიანის ტანჯვის თუნდაც ერთი წუთი? ცხადია, ამის მთქმელი არ იქნება ქრისტიანი, რამეთუ მაცხოვარი იგვემა ხორცითაც და სულითაც. არა, პანელუ დარჩება კედლის ძირას, ბავშვის ტანჯვის პირისპირ, ერთგული იმ წამებისა, რომლის სიმბოლოც ჯვარია და უშიშრად ეტყვის მათ, ვინც დღეს უსმენს: „ჟამმა დაჰკრა, ძმებო! ან ყველაფერი უნდა იწამოთ, ან უნდა უარყოთ ყველაფერი... მაგრამ თქვენ შორის ვინ გაბედავს ყველაფრის უარყოფას?“

რიეს წამით ფიქრმა გაუელვა: მღვდელი ახ– ლა კი ერესში ვარდებაო, მაგრამ პანელუ თავგამოდებით შეუდგა მტკიცებას, ეს განაწესი, ეს წმინდა მოთხოვნა ქრისტიანისთვის

დიდად მარგია, ეtა მისი სათნოებაცააო. მღვდელმა ისიც თქვა: „ეს წრეგადასული სათნოება, რომელზედაც ახლა ვლაპარაკობ, ბევრს განაცვიფრებს, რაკი ისინი მიჩვეულნი არიან უფრო ლმობიერსა და ტრადიციულ მორალს. მაგრამ ჟამიანობის დროინდელი რელიგია ჩვეულებრივი რელიგია ვერ იქნება და თუკი ღმერთს შეუძლია დაუშვას და ისურვოს კიდეც, რომ სული ისვენებდეს და ნეტარებდეს ბედნიერების ჟამს, არც უბედობის ჟამს უნდა შეუდრკეს კაცი თავს დამტყდარ განსაცდელს. დღეს უფალმა მისგან სულდგმულთ წყალობა მოუვლინა და ჩაყარა ისინი ისეთ განსაცდელში, რომ მორწმუნეთ ხელახლა უნდა ჰპოვონ და იტვირთონ ყველაზე დიდი საათნოება — ან ყველაფერი იწამონ, ანდა საერთოდ უა“ რი თქვან რწმენაზე.

გასულ საუკუნეში ერთი ერისკაცი ტრაბახობდა, ამოვხსენიო ეკლესიის საიდუმლო" ება და ამტკიცებდა, განსაწმენდელი არ არსებობსო. ამით იმის თქმა სურდა, სანახევრო ზომები არ არtებობს, არის მხოლოდ სამოთხე და ჯოჯოხეთი, ესე იგი, ან გადარჩები, ან წაწყმდები, იმისდა მიხედვით, რას აირჩევო. პანელუსთვის რომ გეკითხათ, ეს იყო ერესი, რომლის მსგავსიც შეიძლებოდა შობილიყო მხოლოდ თავაშვებული კაცის სულის წიაღში: „რამეთუ განსაწმენდელი არსებობს. მაგრამ თქმა არ უნდა, არის ეპოქები, როცა ამ განსაწმენდლის მაინცდამაინც დიდი იმედი არ აქვთ, არის ეპოქები, როცა არ შეიძლება ლაპარაკი მისატევებელ ცოდვაზე. ყველა ცოდვა მომაკვდინებელია და ყოველგვარი გულგრილობა — დანაშაული. ან ყველაფერი, ან არადა, სულ არაფერი.“

პანელუ შეჩერდა და რიემ უკეთ გაიგონა კარიდან შემოჭრილი ქარის კვნესა, გარეთ ვრთიორად რომ ემძლავრა, მღვდელმა კვლავ განაგრძო: ყოვლისმომთმენ სათნოებას იმ ვიწრო გაგებით როდი ვხმარობ, ჩვეულებრივ რომ სჩვევიათ, საქმე ეხება არა ბანალურ მორჩილებას, არც უფრო მძიმე, მონურ მორჩილებას, არამედ დამცირებას, მაგრამ რომლის დროსაც ადამიანი თავად იმდაბლებს თავს. ცხადია, ბავშვის ტანჯვა დამამცირებელია გულისთვისაც და გონებისთვისაც. სწორედ ამიტომ უნდა განვიცადოთ ეს. სწორედ ამიტომ (აქ პანელუმ დაარწმუნა თავისი მსმენელები, რასაც ვიტყვი, ადვილი სათქმელი არ არისო ჩემთვის) უნდა ვისურვოთ ეს ტანჯვა, რაკი თავად უფალმა მოგვივლინა. ქრისტიანი მხოლოდ ასე არ დაზოგავს არაფერს და რაკი ყველა გზა დახშული ექნება, უმთავრეს არჩევანამდე მივა, იგი აირჩევს ყველაფრის რწმენას, ყველაფრის უარყოფა რომ არ მოუხდესო. და იმ ქველი ქალებისა არ იყოს, რომლებიც ბუბონების მოვლენას შესთხოვენ უფალს, რაკი შეიტყვეს, რომ სხეული სწორედ მათი შემწეობით დევნის სნეულებას, ქრისტიანიც - უნდა მინებდეს ღვთაებრივ ნებას, თუნდაც იგი მისთვის მიუწვდომელი იყოსო. არ შეიძლება ითქვას: „ეხა მესმის, ეს კი ჩემთვის მიუღებელია.“ ამ მიუღებლის გულისგულს უნდა ჩავხვდეთ, რაკი მიუღებელი გვებოძა სწორედ იმიტომ, რომ არჩევანი მოვახდინოთ. ბავშვის ტანჯვა ჩვენი მწარე პურია, მაგრამ უამპუროდ სული ჩვენი სულიერი შიმშილით დაიღუპებოდაო. აქ ყრუ ჩოჩქოლმა, რომელიც თან ახლდა მამა პანელუს ქადაგების ყოველ პაუზას, იმძლავრა, მაგრამ მქადაგებვლმა რიხიანად განაგრძო, თითქოსდა თავის მსმენელთა მაგივრად კითხულობდა, ბოლოს და ბოლოს, როგორ უნდა მოვიქცეო. ისიც დააყოლა, დარწმუნებული ვარ, რომ ფატალიზმს, ამ საზარელ სიტყვას წარმოთქვამთო. კეთილი, მეც არ დავიხევ ამ სიტყვის წინაშე, თუკი ნებას დამრთავთ, მას ზედსართავი „ქმედითი“ დავუმატოო. ცხადია, კვლავაც გეტყვით, რომ არ უნდა მიჰბაძოთ აბისინიელ ქრისტიანებს, რომელთა შესახებაც უკვე გიამბეთ. არც იმ სპარს ჭირიანებს უნდა დავემსგავსოთ, თავიანთ კონკებს რომ ესროდნენ ქრისტიანულ სანიტარულ რაზმებს და ხმამაღლა შესთხოვდნენ ცაში ალაჰს, ჭირი შეჰყარე ამ ღვთის გარეგანთ, რომელთაც სურთ უფლის მიერ გამოგზავნილ სასჯელს წინ აღუდგნენო, მაგრამ კაიროელ ბერებსაც არ უნდა

მივბაძოთ, რომლებიც გასული საუკუნის ეპიდემიის დროს სეფისკვერს პინცეტით იღებდნენ, ზიარებისას რომ არ შეჰხებოდნენ სველსა და ცხელ ბაგეს, სადაც სენსა დაედო ბინა. საპარსი ჭირიანებიცა და კაიროელი ბერებიც თანაბრად სცო? დავდნენ, რადგან პირველთ არაფრად მიაჩნდათ ბავშვის ტანჯვა, მეორეთ კი, პირიქით, ტანჯვის სრულიად ადამიანურმა შიშმა ყველაფერი გადაავიწყათ. ორთავე შემთხვევაში პრობლემას გვერდი აუარეს: არც პირველთ და არც მეორეთ ხმა უფლისა ყურად არ იღესო. მაგრამ სხვა მაგალითებიც იყო, რომელთა მოხმობაც სურდა პანელუს. „თუ მარსელის დიდი ჟამიანობის მემატიანეს დავუჯერებთ, მერსის მონასტრის ოთხმოცდაათი ბერიდან მხოლოდ ოთხი გადაურჩა ავზედით? ცხელებას. ამ ოთხიდანაც სამი გაიქცა. ასე მოგვითხრობს მემატიანე და მას მეტის თქმა არც მოეთხოვება. მაგრამ ამას რომ ვკითხულობდი, მთელი ჩემი ფიქრი და გონება იმ ერთს უტრიალებდა, რომელიც მარტო დარჩა, თუმცა გარს სამცოდაჩვიდმეტი გვამი ერტყა და, რაც მთავარია, თვალწინ იმ სამი, თავდაღწეული ძმის მაგა“ ლითი ჰქონდა.“ აქ მამა პანელუმ მაგრად დასცხო მუშტი კათედრის კიდეს და შეჰყვირა: „ძმანნო ჩემნო, უნდა მივბაძოთ იმას, ვინც დარჩა!“

მერე დააყოლა: „უარი როდი უნდა ვთქვათ სიფხიზლეზე, გონივრულ ზომებზე, საზოგადოებას მსხნელად რომ ესახება ამ დიდი უბედურების მიერ მოტანილ უწესრიგობაში. ყური არ უნდა ვუგდოთ იმ მორალისტებს, რომლებიც ქადაგებენ, მუხლი მოვიდრიკოთ და ხელი არ გამოვიღოთო. პირიქით, ხელის ცეცებით უნდა გავიკვლიოთ გზა წყვდიადში და ვეცადოთ, ვთესოთ სიკეთე. სხვა მხრივ კი, უნდა ყველაფერი ღმერთს მივანდოთ, თვით ბავშვის სიკვდილიც და საკუთარი თავის სახსნელად საფარველს ძებნა არ დავუწყოთ.“

აქ მამა პანელუმ მსმენელთ უამბო ეპისკოპოს ბელზენსის ამბავი მარსელის დიდი ჟამიანობის დროს: „ეპიდემიის ბოლოსთვის ეპისკოპოსმა, ყველაფერი რომ იღონა, რაც ვალად ედო და იფიქრა, ხალხს სხვით ვერაფრით ვუშველიო, საჭმელ-სასმელი მოიმარაგა და თავის სახლში ჩაიკეტა, სახლის ირგვლივ კი გალავანი შემოავლებინა. მარსელელებს, ეპისკოპოსს თავიანთ კერპად რომ სთვლიდნენ, მყის წყრომით აევსოთ გული. გრძნობის ასეთ უეცარ ცვალებადობას ვხვდებით ხოლმე უდიდესი განსაცდელის ჟამს. ეპისკოპოსსაც გაურისხდნენ, მისი სახლის ირგვლივ ცხედრები დაახვავეს, რომ მასაც სენი შეჰყროდა. ის კი არადა, ცხედრები გალავანს იქითაც გადაუყარეს, რომ სიკვდილს ვერსად წასვ“ ლოდა. ვრთი საიტყვით, ეპისკოპოსმა ისულმცირა, იფიქრა, განვერიდები სიკვდილის სამეფოსო და მკვდრების წვიმა კი დაატყდა ციდან. ჩვენც გულისხმაში უნდა ჩავვარდეთ და ვირწმუნოთ, რომ ჭირიანობის დროს კუნძული არ არსებობს. საშუალო არ არსებობს. უნდა ვიტვირთოთ ეს სირცხვილი, რათა ავირჩიოთ, შევიძულოთ ღმერთი თუ შევიყვაროთ. ღმერთის სიძულვილს კი, აბა, ვინ ირჩევს?“

„ძმანო ჩემნო, - ისეთი კილოთი თქვა ბოლოს პანელუმ, რომ იქ მყოფნი მიხვდნენ, ქადაგებას ამთავრებსო, ~ ღვთის სიყვარული ერთობ ძნელი სიყვარულია. იგი საკუთარი თავის დავიწყებასა და დამდაბლებას მოითხოვს. მაგრამ მხოლოდ მას ძალუძს, განაქარვოს ბავშვების ტანჯვა და სიკვდილი, მხოლოდ მას ძალუძს, ეს საშინელება აუცილებლობად აქციოს, რამეთუ კაცს არ შეუძლია ამის გაგება, მას მარტო იმის უნარი შესწევს, ეს ამბავი გულით ინდომოს. აი, ის ძნელი გაკვეთილი, თქვენთან ერთად მეც რომ უნდა ვიტვირთო. აი, რწმენა, ადამიანთა თვალში სასტიკი რომ მოჩანს, ღვთის თვალში კი - დიდად ღირებული, ღვთისა, რომელსაც უნდა მივუახლოვდეთ. ამ საშინელი სახილველის წინაშე ჩვენც უნდა გავთანასწორდეით. ამ მწვერვალზე ყველაფერი შეერწყმება ერთმანეთს და

გათანასწორდება, ჭეშმარიტება აღმოჩქეფს მოჩვენებითი უსამართლობიდან. ამიტომაა, რომ სამხრეთ საფრანგეთის ზევრ ეკლესიაში ჭირით დახოცილები კლიროსის ფილებქვეშ განისვენებენ, მღვდლები მათი საფ" ლავების თავზე ქადაგებენ და ჭეშმარიტება, ისი" &ი რომ თესენ, ამობრწყინდება ამ ფერფლიდან, რომელშიც, ვაგლახ, ყრმათა ფერფლიც აზელილა."

რივ, რომ გარეთ გავიდა, გაღებული კარიდან ძლიერი ქარი შემოიჭრა და მორწმუნეთ სახეში ეცა. ქარმა ეკლესიაში შემოიტანა წვიმის სურნელი, სველი ქვაფენილის სუნი, მანამ რომ ამცნობდათ, რა სახილველი დახვდებოდათ ქალაქში, სანამ გარეთ გავიდოდნენ. ექიმ რივს წინ ერთი მოხუცებული მღვდელი და ჭაბუკი დიაკვანი მიდიოდნენ და ქარს რომ არ წაერთმია, ხელით იმაგრებდნენ ქუდებს. უფრო ხნიერი გამალებით მსჯელობდა პანელუს ქადაგებაზე. უქებდა მჭევრმეტყველებას, მაგრამ აზრის სითამამეს უკიჟინებდა. მისთვის რომ გეკითხათ, ეს ქადაგება შეშფოთებას მეტს ამჟღავნებდა, ვიდრე ძალას, პანელუს ხნის ღვთისმსახურს კი შეშფოთების უფლება არ ჰქონდა. ჭაბუკ დიაკვანს თავი დაეხარა, ქარს რომ მორიდებოდა და მოხუცს ეუბნებოდა, ხშირად მიხდება მამა პანელუსთან ყოფნა, ვიცი, როგორ გამოიცვალა, მწამს, მისი ტრაქტატი კიდევ უფრო თამამი იქნება და ეჭვი არ არის, დაბეჭდვის უფლებას ვერ ეღირსებაო.

- მაინც რა აქვს გულში ამოჭრილი? — იკითხა მოხუცმა მღვდელმა.

უკვე კარიბჭეს მიაღწიეს, ქარი ღრიალით ეხლებოდათ საახეში და ჭაბუკს სიტყვის თქმასა არ  აცლიდა. ცოტა ხნის შემდეგ, როცა ხმის ამოღება მოახერხა, დიაკვანმა მხოლოდ ეს თქვა:

– დაუჟინია, თუ მღვდელი ექიმს უხმობს საშველად, წინააღმდეგობაში ჩავარდებაო.

რიემ რომ პანელუს ქადაგება უამბო, ტარუმ თქვა, ერთ მღვდელს ვიცნობ, რომელსაც რწმენა შვერყა, როცა ომიანობის დროს თვალებდათხრილი ჭაბუკი ნახაო.

— პანელუ მართალია, — უთხრა ტარუმ, - როცა უცოდველობას თვალები აქვს დათხრილი, ქრისტიანმა ან რწმენა უნდა დაკარგოს, ან თვითონაც თვალებდათხრილის ხვედრს დამორჩილდეს. პანელუს არ სურს რწმენის დაკარგვა, ამიტომ ბოლომდე ზავა. სწორედ ეს უნდოდა, ეთქვა.

ტარუს ეს შენიშვნა შეგვაძლებინებს ცოტათი მაინც შუქი მოვფინოთ იმ ბედშავ მოვლენებს, შემდგომ რომ დატრიალდა და პანელუს საქციელი გაუგებარი გახდა მათთვისაც კი, ვინც გარს ვრტყა.

ქადაგებიდან რამდენიმე დღის შემდეგ მამა პანელუმ ბინის შეცვლა განიზრახა. ეს ის დრო იყო, როცა სენის გამძვინვარებამ დიდი გადასახ– ლებ-გადმოსახლება გამოიწვია ქალაქში. ისევე, როგორც ტარუ გახდა იძულებული, გახიზნულიყო თავისი სასტუმროდან და რიესთან გადასულიყო საცხოვრებლად, მამა პანელუსაც უნდა დაეტოვებინა სამყოფელი, სადაც მისმა ორდენმა დაუდო ბინა და შეჰკედლებოდა ერთ ღვთისმოსავ დედაბერს, რომელსაც ჭირი ჯერ არ შეჰყროდა. გადაბარგების დროს მღვდელმა იგრძნო, რა ძლიერ იყო დაღლილი და კავშანიც როგორ მოსძალებოდა. ამ გარემოებამ დიასახლისის პატივისცემაც კი დააკარგვინა. მოხუცი ქალი წმინდა ოდილის წინასაწარმეტყველების ქებას რომ მოჰყვა, მღვდელს ცოტა მოუთმენლობა დაეტყო, რაც, ცხადია, მისი დაღლილობით იყო გამოწვეული. რა ღონეს არ მიმართა მერე მოხუცი ქალის გულის მოსაგებად, მაგრამ არაფერი გამოუვიდა, თავიდანვე ისეთი ცუდი შთაბეჭდილება მოახდინა, რომ ყოველ საღამოს, სანამ თავის ოთახში გავიდოდა, რომელიც ყაისნალით ნაქსოვი მაქმანე– ბით იყო სავსე, მისაღებ ოთახში მჯდარი თავისი მასპინძლის ზურგისთვის უნდა ეცექორა, ქალი ერთს არ

მოაბრუნებდა თავს მისკენ. „ღამე მშვიდობისა, მამაო“, - ამ სიტყვებსაც მშრალად მიუგებდა ხოლმე. ერთ ასეთ საღამოს, დაწოლის წინ, მღვდელმა იგრძნო, თავში, მაჯებში, საფეთქლებში როგორ დაეტაკნენ ლაგამაყრილი ტალღები ხურვებისა, ეს რამდენიმე დღე სხეულში რომ ატარებდა.

ის, რაც მერე მოხდა, მხოლოდ მისი დიასახლისის მონათხრობით გახდა ცნობილი. დილით ქალი ადრე ადგა ჩვეულებისამებრ. ცოტა ხნის შემდეგ, გაკვირვებულმა იმით, რომ მისი მდგმური ოთახიდან არ გამოდიოდა, სძლია მორცხვობას და მღვდელს კარზე მიუკაკუნა. პანელუ ისევ საწოლში დაუხვდა. უძილო ღამის შემდეგ სული ეხუთებოდა და ჩვეულებრივზე მეტად მოსწოლოდა სახეზე სისხლი. ქალი მერე ყვებოდა, ვუთხარი, ახლავე ექიმს დავუძახებ-მეთქი, მაგრამ მღვდელმა ჩემი წინადადება სამწუხაროდ შორს დაიჭირა და მეც რაღა დამრჩენოდა, ავადმყოფს გავეცალეო. ცოტა ხნის შემდეგ მამა პანელუმ დარეკა და დიასახლისი თავისთან იხმო. ბოდიში მოუხადა, ცოტა ხნის წინ უხეშად მოგეპყარითო და დააყოლა: „ჭირი ნაღდად არ მექნება, არავითარი საამისო ნიშანი არ მაქვს, ეტყობა, დროებითმა დაღლილობამ დამრია ხელი“. მოხუცმა ქალმა ღირსეულად მიუგო, ექიმის მოყვანა რომ გირჩიეთ, შიში როდი მალაპარაკებდა, მე ჩემი თავი არ მუდარდება, ჩემი სიცოცხლე ღვთის ხელთაა, შე თქვენი ჯანმრთელობის ამბავი მაფიქრებს, რაკი თქვენი ყურისგდება მეც მეკისრებაო. მაგრამ რადგან მღვდელი კრინტს არ ძრავდა, ქალმა კვლავ შესათავაზა, ექიმს ვუხმოთო. შემდეგ თვითონვე ჰყვებოდა, ასე იმიტომ მოვიქეცი, რომ ჩემი ვალი აღმესრულებინაო. პანელუმ ისევ იუარა, თან უარის მიზეზიც აუცხნა, მაგრამ მოხუცმა ქალმა ვერა გაუგო რა. ავადმყოფის ნათქვამიდან მხოლოდ ის აზრი გამოიტანა, რომ მღვდელი იმიტომ ამბობდა უარს ექიმს სჩვენებოდა, რომ რწმენა უკრძალავდა და სწორედ ეს იყო მისთვის გაუგვბარი. ქალმა დაასკვნა, სიცხემ ჩემს მდგმურს გონება აურიაო, რაღაც სამკურნალო ნაყენი მოუტანა და სხვა აღარაფერი უღონია.

გულით უნდოდა, სინდისიერად შეესრულებინა მოვალეობანი, გარემოებამ რომ დააკისრა და ყოველ ორ საათში ავადმყოფთან შედიოდა დასახედად. ყველაზე მეტად იმან გააოცა, რომ მღვდელი მთელი დღე გამუდმებით შფოთავდა, საბანს იხდიდა და ისევ იხურავდა, წამდაუწუმ ხელს ისვამდა დაცვარულ შუბლზე, ხშირად წამოიწევდა ხოლმე დასახველებლად. ყრუ ხველა ჰქონდა, სველი და ამავე დროს ხრინწიანი, თითქოს შიგნეულობა ეფლითებაო, თითქოს ვერაფბო ჩაეღვარა. მერე გაჭირვებით ამოღერღა და ძნელი მისახვედრი იყო, მწუხარებით ამბობდა ამას თუ არა:

— გმადლობთ. ოღონდ სამღვდელო პირებს მეგობრები არ ჰყავთ. მათ უფალს ანაცვალეს ყოველივე.

მერე მოითხოვა ჯვარცმა, საწოლის თავთან რომ ეკიდა და როცა მიაწოდეს, შებრუნდა და ცქერა დაუწყო.

საავადმყოფოში პანელუს კრიჭა არ გაუხსნია. უსულო რამე ნივთივით მინებდა ყველა სახის მკურნალობას, რაც კი დაუნიშნეს, მაგრამ ჯვარცმა არ გაუგდია ხელიდან. მისი მდგომარეობა მაინც გაურკვეველი იყო. თითქოს ჭირი სჭირდა და არც სჭირდა, ეს ერთი ხანობა იყო, სენი თითქოს იმით ერთობოდა, რომ თავგზას უბნევდა დიაგნოზის დამსმელთ. მაგრამ მამა პანელუსთვის ამ გაურკვევლობას, როგორც შემდგომ აღმოჩნდა, დიდი მნიშვნელობა არ ჰქონდა.

ავადმყოფს სიცხემ აუწია. ხველა სულ უფრო და უფრო ყივანა გაუხდა და მთელი დღე მოსვენება არ მისცა. ბოლოს, სალამო ხანს, როგორც იქნა, მამა პანელუმ ნახველს ამოაყოლა

ბამბის ფთილა, რომელიც ახრჩობდა. იგი წითელი იყო. სიცხით გათანგულ მოხუცს ისევ გულგრილი გამოხედვა ჰქონდა. მეორე დღესაც, როცა დილით მკვდარი ნახეს საწოლიდან სანახევროდ გადმოკიდებული, მისი მზერა არაფერს გამოხატავდა. მის ბარათზე, საეჭვო შემთხვევა იყოო, დაწერეს.

იმ წელს ყველაწმინდის დღესასწაული წინა წლებისას არაფრით ჰგავდა. ცხადია, ამინდის ბრალიც იყო ეს. ამინდი უეცრად აირია და გავია" ნურებულმა სიცხეებმა ერთბაშად დაუთმო ადგილი სიცივეს. როგორც სხვა წლებში, ახლაც გამუდმებით უბერავდა ცივი ქარი. ცაზე ქულა ღრუბლები მიცურავდნენ და ჩრდილს ჰფენდნენ სახლებს, რომელთაც მათი ჩავლის შემდეგ ეცემოდა ნოემბრის ცის ცივი, ოქროსფერი სინათლე. აქა-იქ გაკრთნენ პირველი ლაბადებიც. მალე საოცრად გამრავლდა მბრწყინავი და ბრეზენტისამაგვარი ქსოვილი. გაზეთებმა საქვეყნოდ გამოაცხადეს, რომ ორასი წლის წინათ, სამხრეთ საფრანგეთში დიდი ჭირიანობის დროს ექიმები თავის გადარჩენის მიზნით გაზეთილ ტანსაცმელს იცვამდნენ. მაღაზიებმა ამით ისარგებლეს და სულ დაასაღეს, რაც რამ მოდიდან გამოსული ტანსაცმელი ჰქონდათ, რაკი მათი წყალობით თითოეული ჩვენი მოქალაქე სენისგან თავის დაღწე– ვას იმედოვნებდა.

მაგრამ შემოდგომის ვერც ერთი ეს ნიშან-თვისება ვერ დაავიწყებდა ხალხს, რომ სასაფლაოე– ბი მიტოვებული იყო. წინა წლებში ტრამვაიებში ქრიზანთემების სუნი იყო დაგუბებული და ქალთა პროცესია მიემართებოდა იქით, სადაც მათი ახლობლები იყვნენ დაკრძალულნი, რათა ყვავილებით შეემკოთ გარდაცვლილთა საფლავები. ეს ის დღე გახლდათ, როცა ცდილობდნენ, მიცვალებულთათვის სამაგიერო მიეზღოთ იმ დავიწყებისა და სიმარტოვისთვის, რომლის ანაზარადაც ხანგრძლივი თვეების მანძილზე ჰყავდათ მიგდებული, მაგრამ ზლეულს არავის სურდა, მკვდრებზე ეფიქრა. მათზე ისედაც ხომ ბევრი ფიქრი უწევდაGY და ახლა აღარავის სურდა, სწვეოდა მათ საფლავებსა ცოტა სინანულითა და უზოო მო მელანქოლიოთ. ახლა მკვდრები მოტოვებულნი როდი იყვნენ, რომელთა წინაშეც სინდისის გასაწმენდად წელიწადში ერთხელ კმაროდა მისვლა. ისინი მოძალადენი გამხდარიყვნენ, რომელთა დავიწყებაც ყველას ეწადა. აი, რატომ იყო, რომ შიცვალებულთა დღესასწაული ამ წელს როგორღაც მიაფუჩეჩეს. კოტარის თქმით, ვისაც ტარუ სულ უფრო და უფრო მეტ ენამწარობას ამჩნევდა, დღეცისმარე მკვდართა დღესასწაული

ჰყ.

და მართლაც, შავი ჭირის ფეიერვერკები სულ უფრო მხიარულად გიზგიზებდა კრემატორიუმის ღუმელში. ყოველდღიური მკვდრების რიცხვი აღარ მატულობდა, მაგრამ შავი ჭირი თითქოს არხეინად მოკალათებულიყო თავის უმაღლეს წერტილზე და ყოველდღიურ ხოცვა-ჟლეტაში სანიმუშო მოხელის სიზუსტე და სიბეჯითე შეჰქონდა. ვისაც დაეჯერებოდა, ამბობდა, კაცმა რომ თქვას, საქმეს კარგი პირი უჩანსო. ექიმ რიშარს, მაგალითად, მიაჩნდა, შავი ჭირის მრუდი აქამდე სულ მაღლა-მაღლა იწევდა, ახლა ერთ ადგილას რომ გაიყინა, სასიკეთო ნიშანიაო. ჩინებული, საუცხოო დიაგრამააო, ამბობდა იგი. მისთვის რომ გეკითხათ, ეპიდემიას უკვე ჭერისთვის მიეღწია და ირწმუნებოდა, დღეიდან უეჭველად კლებისკენ უნდა წავიდესო. ამაში რიშარი კასტელის ახალი შრატის დამსახურებას ხედავდა: შრატს მართლაც რამდენიმე მოულოდნელი გამარჯვება ხვდა წილად. მოხუცი კასტელი არ უარობდა, მაგრამ გაიძახოდა, დანამდვილებით ჯერ ვერაფერს ვიტყვით, ჭირიანობის ისტორიაში შრავლად ყოფილა შემთხვევა, რომ სვნი უეცრად შემობრუნებულაო. პრეფექტურამ, რომელიც მოწადინებული იყო დაეშოშმინებინა საზოგადოება და შავი ჭირი ამის საშუალებას არ აძლევდა, განიზრახა, შეეკრიბა ექიმები,

რომ მათი მოსაზრებანი შეეტყო, მაგრამ ამ დროს ექიმი რიშარიც მოცელა შავმა ჭირმა, სწორედ მაშინ, როცა ხაენის მრუდი „ჭვრზე“ გაქვავებულიყო.

ეს ამბავი, ცხადია, შთამბეჭდავი იყო, თუმცა, კაცმა რომ თქვას, არც არაფერს ამტკიცებდა. მაგრამ ამ ამბის მომსწრე ხელისუფალთ უმალ პესიმიზმისკენ იბრუნეს პირი. თუმცა ეს პესიმიზმიც ისევე გაუმართლებელი იყო, როგორც ოპტი“ მიზმი, გულში ამ ცოტა ხნის წინ რომ ჩანერგვოდათ. კასტელი მარტო იმასღა ცდილობდა, რაც შეიძლება მეტი შრატი დაემზადებინა და თავაუღებლივ მუშაობდა. ასე იყო ფიუ ისე, მხოლოდ ერთი საზოგადოებრივი ადგილიღა შერჩათ, საავადმყოფოდ და ლაზარეთად რომ არ გადაეკეთები“ ნათ და თუკი ჯერ კიდევ ზოგავდნენ პრეფექტურას, ეს იმიტომ, რომ სხვა გზა არ ჩანდა, ხომ უნდა დაეტოვებინათ ადგილი, სადაც თავშეყრა მოუხერხდებოდათ. მაგრამ ისიც უნდა ითქვას, რომ იმ ხანებში სენის შედარებითი სტაბილურობის წყალობით რიეს დაარსებული სამკურნალო ორგანიზაცია საქმეს თავს როგორღაც ართმევდა. ექიმები და მათი თანაშემწეები, ძალ-ღონის დაუზოგავად რომ შრომობდნენ, იმედოვნებდ– ნენ, ამაზე მეტი ქანცის გაცლა არ მოგვიხდებაო. მათ მხოლოდ მუყაითად უნდა შეესრულებინათ ეს, თუ შეიძლება ასე ითქვას, ზეადამიანური სამუშაო. ფილტვის ჭირი, აქა-იქ რომ ეჩინა თავი, ახლა ქალაქის ოთხსავე კუთხეს მოედო, თითქოსდა ქარი აღვივებდა და აძლიერებდა ხანძარს ადა“ მიანთა მკერდში. სისხლის რწყევისას ავადმყოფები უფრო საზრაფად იხოცებოდნენ. გადადების საშიშროებამაც თითქოს იმატა სენის ამ ახალი ფორმის გაჩენასთან ერთად. თუმცა სპეციალის“ ტები ამ საკითხში არ ეთანხმებოდნენ ერთმანეთს. მაინც, მეტი უსაფრთხოების მიზნით, სანიტარული ინსპექტორი სადეზინფექციო ნივთიერებებით გაჟღენთილი ნიღბებით მუშაობდა. ამის შემხედვარე კაცი იფიქრებდა, ეპიდემია უცილოდ გაიზრდებაო, მაგრამ რაკი ბუბონებიანი ჭირის შემთხვევები შემცირდა, სასწორი გაწონასწორდა.

ოღონდ ახლა სხვა სახის სიძნელეებმა იჩინა თავი. ქალაქის სურსათით მომარაგება დღი“ თიდღე სულ უფრო ძნელდებოდა. სპეკულაცია გაჩაღდა და ზღაპრულ ფასებში იყიდებოდა პირველი მოხმარების საგნები, რომელთა შოვნა ჩვეულებრივ ბაზარზე აღარ ხერხდებოდა. ღარიბი ოჯახები მეტად სავალალო ყოფაში ჩაცვივდნენ, მდიდარ ოჯახებს კი თითქმის არაფერი აკლდათ. ასე რომ, შავ ჭირს, რომელსაც ქმედითი მიუკერძოებლობის ძალით ჩვენს ქალაქელთა შორის თანასწორობა უნდა დაემკვიდრებინა, ეგოისტურ ვნებათა ბუნებრივი თამაშის წყალობით უსამარQ}ლობის გრძნობა კიდევ უფრო მწველი გაეხადა კაცთა გულებში. სიკვდილის უზენაესი თანასწორობა კი სუფევდა, მაგრამ მისკენ არავინ მიილტვოდა. შიმშილით განაწამებნი შურით ფიქრობდნენ მეზობელ სოფლებსა და ქალაქებზე, სადაც ხალხი თავისუფლად ცხოვრობდა და პური ძვირი არ ღირდა. რაკი ჩვენი გამოკვება არ შეუძლიათ, აქედან წასვლის ნება უნდა დაგვრთონო, ამოიჭრეს გულში. ბოლოს, იქამდე მივიდა საქმე, რომ ლოზუნგიც შეთხზეს და ხანდახან კედლებზე ნახავდით მიწერილს, ხან კი გაიგონებდით, მანქანით ჩავლილ პრეფექტს რომ მისძახოდნენ: „პური ან თავისუფლება!“ ამ ირონიული ლოზუნგით ჩაიარა რამდენიმე დემონსტრაციამ, რომლებიც თავშივე ჩაახშეს, მაგრამ მდგომარეობა რომ სერიოზული იყო, ამას ყველა ხვდებოდა,

გაზეთები, ცხადია, მორჩილებდნენ მიღებულ ბრძანებას და რაც არ უნდა მომხდარიყო, მაინც ოპტიმისტურ სულისკვეთებას ამჟღავნებდნენ. მათთვის რომ გეგდოთ ყური, ქალაქში, სადაც შავი ჭირი ბობოქრობდა, მოსახლეობა „სიმშვიდისა და თავდაჭერილობის მაგალითს“ იძლეოდა. მაგრამ კარჩაკეტილ ქალაქში, სადაც საიდუმლოებით მოცული არაფერი რჩებოდა, ჩვენი საზოგადოების ამ „მაგალითით“ არავინ ტყუვდებოდა. სწორი წარმოდგენა რომ

შეგქმნოდათ იმ სიმშვიდესა და თავდაჭერილობაზე, გაზეთებში ხოტბას რომ ასხამდნენ, საკმარისი იყო, საკარანტინო დაწესებულებებში ან საიზოლაციო ბანაკებში შეგეხედათ, რომლებიც მთავრობას ჰქონდა მოწყობილი. საქმე ისე ავწყო, რომ მთხრობელს სულ სხვაგან უწევდა ყოფნა და ეს ბანაკები არ უნახავს. ამიტომ მხოლოდ ტარუს ნაამბობი შეუძლია დაიმოწმოს.

ტარუ თავის უბის წიგნაკში მართლაც გვიამბობს, როგორ ეწვია რამბერთან ერთად ქალაქის სტადიონზე გამართულ ბანაკს. სტადიონი ზედ ქალაქის კარიბჭესთანაა გაშენებული და ცალი მხრით ქუჩას გადაჰყურებს, სადაც ტრამვაიები მიხრიგინებენ, მეორე მხრით კი უშენ ადგილებს ემიჯნება, იმ ზეგანის ბოლომდე რომაა გადაჭიმული, რომელზედაც ქალაქია შეფენილი. ირგვლივ ბეტონის კედელი აკრავს და საკმარისია, ოთხივე კარში გუშაგები ჩააყენონ, რომ მეხორციელი ვერ გამოიპარება იქიდან. თანაც ეს გალავანი გარეთ დარჩენილთა შეურაცხმყოფელი ცნობისმოყვარეობიდან იფარავდა კარანტინში მოხვედრილთ. სამაგიეროდ, საწყლებს მთელი დღეების განმავლობაში მოსვენებას უფრთხობდა ტრამვაიების რახრახი. თუმცა კი დანახვით ვერაფერს ხედავდნენ, ამტყდარ ხმაურზე მაინც შეეძლოთ გამოეცნოთ, როდის მიდიოდა ხალხი სამსახურში ან როდის ბრუნდებოდა შინ. ასე რომ, გრძნობდნენ, როგორ გრძელდებოდა მათგან რამდენიმე ნაბიჯზე ცხოვრება, რომლისგანაც თავად მოკვეთილნი იყვნენ და რწმუნდებოდნენ, რომ ბეტონის კედლები ორი სამყაროს ბინადართ ჰყოფდა, რომლებიც უფრო უცხონი იყვნენ ერთმანეთისთვის, ვიდრე სხვადასხვა პლანეტების მკვიდრნი.

ტარუმ და რამბერმა ერთ-ერთი კვირადღე აირჩიეს სტადიონზე მისასვლელად. თან გონსალესიც ახლდათ, ფეხბურთელი, რომელიც რამბერმა მოძებნა და დაითანხმა, სტადიონზე მორიგეობისთვის თვალყური ედევნებინა. რამბერს იგი ბანაკის უფროსებისთვის უნდა წარედგინა. გონსალესმა უთხრა რამბერსა და ტარუსა, როცა ერთმანეთს შეხვდნენ, სწორედ ამ დროს, ჟამიანობამდე, ფორმას ვიცვამდით და მატჩისთვის ვემზადებოდით. ახლა, რაკი სტადიონი ჩამოგვართვეს, ამაზე უარი გვეთქვა და თავს სულ უსაქმოდ შთენილად ვგრძნობო. ეს გარეგნულა“ დაც კი ეტყობოდა. აი, ეს გახლდათ ერთ-ერთი იმ მიზეზთაგანი, მეთვალყურეობაზე თანხმობა რომ ათქმევინა, მაგრამ მხოლოდ იმ პირობით დაყაბულდა, მარტო კვირის ბოლოს თუ მამუშავებთო. ცა სანახევროდ მოქუფრულიყო და გონსალესმა სინანულით შენიშნა, ასეთ ამინდს, როცა არც მზეა და არც წვიმta, არაფერი შეედრება ფეხბურთისთვისო. ნეტარებით იხსენებდა შესაზე“ ლი საცხის სუნს, გასახდელში რომ იდგა, ხალხით გაჭედილ ტრიბუნებს, ცოცხალი ფერის მაისურებს ხასხასა მდელოზე, პირველი ტაიმის შემდეგ მოწუწნილ ლიმონს ანდა ცივ-ცივ ლიმონათს, გამომშრალ სასას უთვალავი გრილი ნემსით რომ ჩხვლეტს. ტარუს ისიც აქვს ჩანიშნული, გზადაგზა, გარეუბნის ნახევრად აყრილ ქუჩებს რომ მივუყვებოდით, ფეხბურთელი წამდაუწუმ ფეხს კრავდა ქვებს, წინ რომ ხვდებოდა, ცდილობდა, წყალსადენის ღარში შეეგდო და როცა სიგარეტის მოწევას მორჩა, ნამწვი გადააფურთხა და შეეცადა ჰაერშივე დაეჭირა ფეხითო. სტადიონის მისადგომებთან ბავშვებს ფეხბურთი გაეჩაღებინათ. თამაშისას აქეთ გამოუგორდათ ბურთი და გონსალესს არ დაზარებია, უკან გამოუდგა და ზუსტი დარტყმით ბავშვებს დაუბრუნა იგი.

ბოლოს, სტადიონზე შევიდნენ. ტრიბუნები ხალხით იყო სავსე, მინდორი კი მოფენილი იყო ასობით წითელი კარვით, რომელთა შიგნითაც შორიდანვე საკაცეები და რაღაც ფუთები მოჩანდა. კარანტინში მყოფნი ტრიბუნებზე სიცხესა და წვიმას აფარებდნენ თავს. მაგრამ ნაბრძანები ჰქონდათ, მზის ჩასვლისთანავე კარვებისთვის მიეშურებინათ. ტრიბუნების ქვეშ

იყო შხაპები, რომლებიც საგანგებოდ შეეკეთებინათ, და ფეხბურთელთა ყოფილი გასახდელები, რომლებიც კანცელარიებად და სამედიცინო პუნქტებად გადაეკეთებინათ. კარანტინში მდგომთა უმრავლესობა ტრიბუნებს მოსდებოდა. სხვები საშხაპის თავზე მიმოდიოდნენ. ზოგი თავისი კარვის წინ ჩაცუცქულიყო და გარემოს ავლებდა გაფანტულ მზერას. ტრიბუნებზე მსხდართ თავი მოწყვეტით ჩაეკიდათ, თითქოს რაღაცას ელოდნენ.

— მთელ დღეს რას აკეთებენ? — ჰკითხა ტარუმ რამბერს.

— არაფერს.

მართლაც, თითქმის ყველას მკლავები ჩამოეშვა, ხელშიც არაფერი ეჭირათ. ადამიანთა ეს უზარმაზარი თავყრილობა საოცრად მდუმარე [illegible].

— პირველ დღეებში ერთმანეთის ხმა არ ესმოდათ, ისეთი ყაყანი იდგა. მაგრამ რაც ხანი გადის, სულ უფრო და უფრო ნაკლებს ლაპარაკობენ.

მის ჩანაწერებს თუ დავუჯერებთ, ტარუს ესმოდა მათი; ხედავდა, პირველ ხანობას როგორ შეყუჟულიყვნენ თავ-თავიანთ კარვებში, ბუზების ბზუილს უსმენდნენ ან იქექებოდნენ და თავიანთ რისხვასა და შიშს ანთხევდნენ, თუკი ვინმე თანაგრძნობით ყურს მიაპყრობდათ. მაგრამ მას შემდეგ, რაც ბანაკი ხალხით გაიჭედა, ასეთი გულისყურიანი მსმენელის პოვნა სულ უფრო და უფრო გაჭირდა. ისღა დარჩენოდათ, გაჩუმებულიყვნენ და უნდობლობა დასჩემდათ, ის კი არადა, თითქოს რუხი, მაგრამ მაინც სხივოსანი ციდანაც უნდობლობა ჩამოშვავებულიყო და ქვეშ დაეტანა წითლად აელვარებული ბანაკი.

დიახ, ყველას უნდობლობა ეწერა სახეზე. რაკი სხვებს მოგვწყვიტეს, უმიზეზოდ არ მოხდებოდაო, ფიქრობდნენ უთუოდ და ისეთი გამომეტყველება ჰქონდათ, თავის მართლების მოწადინე, შიშით დაზაფრულ ხალხს რომ აქვს. ყველას, ვისაც ტარუ აცქერდებოდა, უაზრო გამოხედვა ჰქონდა. ეტყობოდათ, ტანჯავდათ ადრინდელ ცხოვრებასთან განშორება, მაგრამ ისიც აშკარად ჩანდა, რომ ეს განშორება მათ თვალში, სულ უფრო და უფრო განყენებულ სახეს იღებდა. და რა– კი არ შეეძლოთ სულ სიკვდილზე ეფიქრათ, არაფერზედაც არ ფიქრობდნენ. თითქოს არდადეგები ჰქონდათ. „მაგრამ ყველაზე უარესი ისაა, — წერდა ტარუ, — რომ ხვდებიან, დავიწყებულნი ვართო. მათმა ნაცნობებმა ისინი დაივიწყეს, რადგან სხვა რამეზე უწევთ ფიქრი და ეს სავსებით გასაგებია. ვერც იმას იტყვის კაცი, ვისაც ესენი უყვარს, ახსოვს კიდეცო, რაკი სულ მისვლა-მოსვლაში არიან და თავს იმტვრევენ ამაზე ფიქრით, რა გზა ვნახოთ ისეთი, რომ გამოვიხსნათო. ამ დახსნაზე ფიქრით გართულნი, იმათზე აღარ ფიქრობენ, ვისი გამოხსნაც სწადიათ. ესეც ბუნებრივია, ბოლოს და ბოლოს, ამჩნევ, რომ სინამდვილეში არავის ძალუძს იფიქროს ვინმეზე ასეთი უბედურების ჟამს, რადგან თუ ნამდვილად გინდა ვინმეზე ფიქრი, სულ მასზე უნდა ფიქრობდე, ყოველ წუთს; ამ საფიქრალს არ უნდა გავიწყებდეს არც ოჯახზე ზრუნვა, არც ბუზი, თავზე რომ გადაგიფრენს, არც საჭმელ-სასმელი და არც ქავილი. მაგრამ ბუზებსა და ქავილს ვერსად დაემალები. აი, რატომაა ცხოვრება ეგზომ ძნელი. ამათ ეს კარგად უწყიან!“

ადმინისტრატორი წამოვიდა მათკენ და უთხრა, ბ-ნ ოტონს სურს თქვენი ნახვაო. მან გონსალესი თავის კაბინეტში შეიყვანა, მერე კი რამბერს და ტარუს იმ ტრიბუნისკენ გაუძღვა, სადაც ბ-ნი ოტონი იჯდა განმარტოებით. გამომძიებელი მოსულთ ფეხზე ადგომიG} შეხვდა. ისევ უწინდებურად ეცვა და უწინდებურადვე გახამებული საყელო ეკეთა. ტარუმ მხოლოდ ის შენიშნა, რომ თმა საფეთქლებთან ჩვეულებრივზე მეტად ასწეწოდა და ფეხზე ერთი თასმა შეხსნოდა. გამომძიებელს დაღლილი გამომეტყველება ჰქონდა და თანამოსაუბრეებისთვის

ერთხელაც არ შეუხედავს სახეში. უთხრა კი, ბედნიერი ვარ, რომ გხედავთ და გთხოვთ, ჩემი მადლობა გადასცეთ ექიმ რივს ყველაფრისთვის, რაც გაგვიკეთაო.

სტუმრები დუმდნენ. — იმედი მაქვს, — თქვა გამომძიებელმა ცოტა ხნის დუმილის შემდეგ, — ფილიპს ბევრი არ უწვალია,

ტარუმ პირველად გაიგონა, როგორ წარმოთქვა გამომძიებელმა თავისი შვილის სახელი და მიხვდა, რომ რაღაც შეცვლილიყო ამ კაცში. მზე ჰორიზონტისკენ გადახრილიყო, მზის სხივები ღრუბელთა შორის ირიბად იჭრებოდა ტრიბუნებში და მოსაუბრეთა სახეებს ოქროსფრად ეფინებოდა.

— არა, – უთხრა ტარუმ, - არა, სულ არ უწვა“

ლია.

რომ წამოვიდნენ, გამომძიებელი კვლავ თვალმიშტერებით იცქირებოდა იმ მხარისკენ, საიდანაც მზის სხივი სცემდა.

მერე გონსალესთან მივიდნენ გამოსამშვიდობებლად. თავს რომ წაადგნენ, მორიგეობის გან“ რიგს ამოწმებდა. ფეხბურთელმა სიცილით ჩამოართვა ორთავეს ხელი.

— გასახდელები მაინც ვნახე, – თქვა მან, ”- ამაზედაც მადლობელი ვარ.

ცოტა ხნის შემდეგ ადმინისტრატორმა გამოაცილა ტარუ და რამბერი. გასასვლელამდე არც იქნებოდნენ მისული, რომ რაღაც საშინელი ხმაური შემოესმათ ტრიბუნებიდან. წამიც და, რეპროდუქტორებმა, რომლებიც უკეთეს დროს მატჩის შედეგებს ანდა გუნდების შემადგენლობას ამცნობდნენ დამსწრეთ, დუდღუნით გამოუცხადეს ბანაკში მყოფთ, ახლავე კარვებს მიაშურეთ, ვახშამია ჩამოსარიგებელიო. ადამიანები ნელ-ნელა წამოიშალნენ ტრიბუნებიდან და ფეხათრევით გაემართნენ თავ-თავიანთი კარვებისკენ. როცა ყველამ თავისი ადგილი დაიკავა, ორმა პატარა ელექტრომანქანამ, სადგურებზე რომ ხმარობენ ბარგის გადასაზიდად, კარვებს შორის გაიარა და ვეება ქვაბები ჩამოატარა. ხალხი ხელს იწვდიდა, ორი ჩამჩა ჩაყვინთავდა ორ ქვაბში და ერძს ორ ჯამში ასხამდა. ამის მერე მანქანა თავის გზას აგრძელებდა, მომდევნო კარავთან ისევ დგებოდა და ისევ ივსებოდა წვნიანით ჯამები.

- საქმე მეცნიერულ დონეზე გაგიმართავთ, -- უტხრა ტარუმ ადმინისტრატორს.

- დიახ, — მიუგო მანაც კმაყოფილებით, თან ხელს ართმევდა სტუმრებს, - სწორედ რომ მეც“ ნიერულ დონეზე.

მწუხრი წვებოდა და ცაზე ერთი ფთილა ღრუბელიც არ ჩანდა. ნაზი და გრილი სინათლე ეფინებოდა ბანაკს. საღამოს სიმშვიდეში კოვზებისა და თეფშების ხმაური გაისმოდა ყოველი მხრიდან. ღამურებმა თავზე გადაუქროლეს კარვებს და მყისვე თვალს მიეფარნენ, ტრამვაის ხრიგინი ისმოდა გზის გასაყართან, კედლის იქითა მხარეს. - საწყალი გამომძიებელი, — წაიჩურჩულა ტა– რუმ, როცა სტადიონიდან გამოვიდნენ. რაღაც უნდა გაგვეკეთებინა მისთვის, მაგრამ გამომძიებელს, აბა, როგორ უნდა დაეხმარო კაცი?

ქალაქში ბევრი სხვა ბანაკიც იყო, რომელთა შესახებაც მთხრობელი არას ამბობს, რაკი ｷd ﻮﺄﻧﻫ ზუსტი ცნობები არ გააჩნია და დუმილს არჩევს. მაგრამ ის კი შეუძლია გითხრათ, რომ თვით ამ ბანაკთა არსებობა, ადამიანთა სენი, მათგან რომ ქროდა, მწუხრში აზღავლებული რეპროდუქტორთა ხმა, კედელთა საიდუმლო და შიში, ეს დაწყევლილი ადგილები რომ იწვევდა, მძიმედ აწვა ქალაქელთა სინდისსა და კიდევ უფრო ზრდიდა საყოველთაო

თავგზააბნეულობათაა და სიმძიმეს. გახშირდა შეტაკებები და კონფლიქტი ადმინისტრაციასთან.

ნოემბრის მიწურულს დილდილობით სუსხი დაიჭირა. ნიაღვრებად მომსკდარი კოკისპირული წვიმები რეცხდა ქვაფენილებს, ცაზე ღრუბლის ფთილაც აღარ რჩებოდა და მას სულ კრიალი გაჰქონდა წვიმისგან მბზინვარე ქუჩების თავზე. ძალაგამოლეული მზე ყოველ დილით ქალაქს უგზავნიდა გაყინულსა და კაშკაშა სინათლეს. საღამო ხანს, პირიქით, ჰავრი ისევ თბებოდა. სწორედ ასეთი საღამო შეარჩია ტარუმ ექიმ რიესთან გულის გადასახსნელად.

ათი საათი იქნებოდა, ხანგრძლივი და მომქანცველი დღის შემდეგ, ტარუ გაჰყვა რიეს, რომელიც ჩვეულებისამებრ ასთმით სნეულ მოხუცთან მიდიოდა, ცა ნაზად ბრწყინავდა ძველი უბნის სახურავებს ზემოთ. სუსტი ქარი უხმაუროდ ქროდა ბნელ შუკებში. მშვიდი ქუჩიდან შემოსულთ მოხუცი ლაყბობით მიეგება: ზოგ-ზოგები ჩივიან, მაძღარი ლუკმა ისევ იმაძ} აქვთ, ვისაც ჰქონდა, მაგრამ ერთხელაც იქნება, კოკა წყალზე გატყდებაო; მერე ხელები მოიფშვნიტა და დააყოლა, თქმა არ უნდა, ერთი მაგარი ჩხუბი ატყდებაო. ექიმი სანამ სინჯავდა, სულ ბოლოდროინდელ ამბებზე მსჯელობდა.

ამ დროს მათ თავს ზემოთ ნაბიჯების ხმა გაისმა. მოხუცის ცოლმა შენიშნა, რომ ტარუს ცნობისმოყვარეობა აღებეჭდა სახეზე და აუხსნა, მეზობლის ქალები ტერასაზე დადიან, ზევიდან კარგი ხედია, აქაური სახლები ერთმანეთს ებჯინება და უბნის ქალებს შეუძლიათ ისე ეწვიონ ერ– თმანეთს, ქუჩაში ფეხი არ გადგანო.

— აბა, – თქვა მოხუცმა, - თქვენც აბრძანდით. ზევით საუცხოო ჰაერია.

ტერასა ცარიელი დაუხვდათ, სამი სკამი კი იდგა ზედ. ცალ მხარეს, სადამდეც კი კაცის თვა– ლი სწვდებოდა, სულ ბანები მოჩანდა, რომლებიც ბოლოს ერთ ბნელ და ქვიან მასას ებჯინებოდნენ. კარგად რომ დააკვირდნენ ამ მასას, სანაპიროს პირველი ფრთა შეიცნეს. მეორე მხარეს, რამდენიმე ქუჩის და თვალისთვის უხილავი ნავსადგურის იქით, მზერა იძირებოდა ჰორიზონტში, სადაც ცა და ზღვა იდუმალი თრთოლვით ერწყმოდა ერთიმეორეს. შორეული კლდეების თავზე ჟამიჟამ ჩნდებოდა სინათლე, რომლის სათავესაც მზერას ვერ უწვდენდნენ. ეს შუქურას სინათლეები იყო, გაზაფხულს აქეთ რომ ბრუნავდნენ ხომალდებისთვის, რომლებიც სხვა ნავსადგურებისკენ იღებდნენ გეზს. ქარისგან მოწმენდილ-მოკრიალებულ ცაზე, ვარსკვლავები კაშკაშებდნენ და შუქურას შორეული სინათლეც დროდადრო შეაფრქვევდა ხოლმე მათ თავის ცრიატ სინათლეს, ზღვიდან მონაბერ ნიავს მოჰქონდა სუნელ-სანელებლისა და ქვის სუნი. ირგვლივ ჩა" მიჩუმი არ ისმოდა,

– რა კარგია, - თქვა რიემ და ჩაიმუხლა, - თითქოს ჭირს თავის დღეში არ ამოეღწიოს აქამდე.

ტარუს ზურგი შეექცია მისთვის და ზღვას გაჰყურებდა.

-- ჰო, - თქვა მან ცოტა ხნის სიჩუმის შემდეგ, “ აქ კარგია.

მერე ექიმს მიუჯდა გვერდით და ყურადღებით დააცქერდა. ცაში სამგზის გაკრთა შუქურას სინათლე. მათ ყურამდე მიაღწია ჯამ-ჭურჭლის ხმამ ქუჩის სიღრმიდან. მეზობელ სახლში კარი გაჯახუნდა.

— რიე, - უთხრა ტარუმ რაც შეეძლო ბუნებრივად, — არასდროს მოგსურვებიათ გაგეგოთ, ვინ ვარ? მეგობრად თუ მთვლით?

– დიახ, - მიუგო ექიმმა, -- მეგობრად კი გთვლით, მაგრამ აქამდე საამისოდ დრო არც გვქონია.

— ო, ეს მანუგეშებს. გინდათ, ეს ერთი საათი ჩვენს მეგობრობას დავუთმოთ?

საპასუხოდ რიემ მხოლოდ გაუღიმა. — მაშ, ყური დამიგდეთ... რამდენიმე ქუჩის იქით მანქანამ გაისრიალა სველ ქვაფენილზე, მერე შორიდან მონადენმა შეძახილებმა გაკვეთეს ღამეული მდუმარება. შემდეგ ორთავეს მთელი სიმძიმით კვლავ დააწვა თავს ცა და ვარსკვლავები. ტარუ წამოდგა, რომ ტერასის მოაჯირს დაჰყრდნობოდა, რიე კი ისევ თავის სკამზე იჯდა და მეგობარს შესცქეროდა. ცის ფონზე ტარუს ვეება სილუეტი მოჩანდა, მან დიდხანს ილაპარაკა. აი, დაახლოებით მისი ნაუშარი:

„ბევრი რომ არ გავაგრძელო, რიე, მე შავი ჭირისგან ვიტანჯებოდი მანამ, სანამ ამ ქალაქში მოვხვდებოდი და ეპიდემია დაგვრევდა ხელს. საკმარისია ითქვას, რომ მეც ისეთი ვარ, როგორიც სხვები. მაგრამ ზოგ-ზოგებმა არ იციან, რა დღე ადგათ, ზოგი კი უბრალოდ შეეგუა ასეთ ყოფას, ზოგსაც შეგნებული აქვს ყოველივე და სურს, დააღწიოს თავი, მე მუდამ თავის დაღწევა მეწადა. სანამ ახალგაზრდა ვიყავი, ჩემი უცოდველობის რწმენა მასულდგმულებდა, ტვინის ჭყლეტა არ მჩვეოდა, ცხოვრებაშიც წარმატებებით შემოვდგი ფეხი. ყველაფერი კარგად ამეწყო, ჭკუა მიჭრიდა, ქალებს მოვწონდი, თუ რამ მოუსვენრობა შემიპყრობდა, უმალვე განქარდებოდა ხოლმე. ერთ დღეს ფიქრი დავიწყე. მაშინ კი...

უნდა გითხრათ, რომ მე თქვენსავით ღარიბი არ ვყოფილვარ. მამაჩემი პროკურორის მოადგილე იყო. ეს კი გვარიანი თანამდებობა გახლავთ. თუმცა ისე ეჭირა თავი, ამას ვერც შეატყობდით. ბუნებით კეთილი კაცი იყო. დედაჩემი უბრალო და ყოვლად უჩინარი ქალი გახლდათ. ახლაც უწინდებურად მიყვარს, მაგრამ მირჩევნია, არაფერი ვთქვა მასზე. მამა სიყვარულით მევლებოდა თავზე და მგონი, კიდევაც ცდილობდა, გაეგო ჩემთვის. რაღაც სასიყვარულო ინტრიგები ჰქონდა, ახ– ლა კი ვხვდები, მაგრამ, ღმერთმანი, სულაც არ ვჯავრობ. ამ თავის საქმეებს ისე აგვარებდა, როგორც მოსალოდნელი იყო — სხვებს თვალში არ ეჩხირებოდა. მოკლედ რომ გითხრათ, ძალიან ორიგინალური არ იყო და დღეს, როცა უკვე მკვდარია, ვხვდები, რომ თუ წმინდანივით არ უცხოვრია, ცუდი კაცი მაინც არ ეთქმოდა. ასეთი ადამიანები კი ყველაფერში ზომიერებას არჩევენ, გონივრულ სიყვარულს შთააგონებენ გარშემო მყოფთ, თანაც დიდი ხნით.

ერთი ახირებული ჩვევა კი ჰქონდა: შექსის დიდი ცნობარი" მისი სამაგიდო წიგნი იყო. მოგზაურობით როდი მოგზაურობდა, მხოლოდ შვებულებების დროს ახვრხებდა ბრეტანში წასვლას, სადაც პატარა მამული ჰქონდა, მაგრამ შეეძლო ზუსტად ეთქვა პარიზი-ბერლინის მატარებლის გასვლისა და ჩამოდგომის დრო, ან როდის სად უნდა გადამჯდარიყავით, რომ ლიონიდან ვარშავაში ჩასულიყავით, ზუსტად რამდენი კილომეტრი აშორებდა ერთმანეთისგან ნებისმიერ დედაქალაქებს. შეგიძლიათ მითხრათ, როგორ უნდა ჩახვიდეთ ბრიანსონიდან შამონიქსში? სადგურის უფროსსაც კი გაუჭირდება პასუხის გაცემა. მამაჩემი კი გიპასუხებდათ. ყოველ საღამოს იმას ახმარდა, რომ გაემდიდრებინა თავისი ცოდნა ამ დარგში და ამით თავიც შოჰქონდა. ეს ამბავი მეც ჩემდათავად ძალიან მართობდა, ხშირად გამოვკითხავდი და აღფრთოვანება მიპყრობდა, როცა მის პასუხებს შექსში ვამოწმებდი და ვრწმუნდებოდი, რომ არაფერი ეშლებოდა. ამ პატარა სავარჯიშოებმა ძალიან დაგვამეგობრა, რადგან მე მადლიერი მსმენელი ვიყავი და მამა ამას შიფასაებდა. მე კი მტკიცედ მწამდა, რომ რკინიგზის განრიგებში მამაჩვმის განსწავლულობა ბევრ სხვა უპირატესობას არ ჩამოუვარდებოდა.

მაგრამ სიტყვა გამიგრძელდა და ვშიშობ, ეს პატიოსანი კაცი ძალიან მნიშვნელოვან ვინმედ დაგიხატეთ. სიმართლე, თუ გნებავთ, მას ჩემს პიროვნულ ჩამოყალიბებაზე პირდაპირი გავლენა არც ჰქონია. დიდი-დიდი – ერთი ბიძგი მომცა. როცა ჩვიდმეტი წლის გავხდი, სასამართლოში დამპატიჟა, მომიჭამინეო. დიდი საქმე ირჩეოდა ნაფიც მსაჯულთა სასამართლოში და ცხადია, იფიქრა, თუ თავის გამოჩენა მინდა, ამაზე უკეთეს დროს საად ვიშოვიო. ვფიქრობ, დიდ იმედს ამყარებდა ამ ცერემონიალზე, რომელსაც შეეძლო განცვიფრებაში მოეყვანა ყმაწვილის გონება და იმედოვნებდა, ჩემს ვაჟსაც იმ კარიერისკენ სწრაფვას აღუძრავს გულში, თავად მე რომ ავირჩიეო. მე დავთანხმდი, ჯერ ერთი იმიტომ, რომ მეწადა მისთვის მეამებინა, თანაც მინდოდა, მენახა და მომესმინა სხვა როლშიც, მარტო იმის ცქერას აღარ ვკმარობდი, რომელსაც შინ თამაშობდა. სხვაზე არაფერზე ვფიქრობდი. ის, რაც სასამართლოში ხდებოდა, ისეთი ბუნებრივი და გარდაუვალი მეგონა, როგორც 14 ივლისის ზეიმი და სასწავლო ჯილდოების განაწილება. სამართალზე ძალიან ბუნდოვანი წარმოდგენა მქონდა და ეს ამბავი სულაც არ მაწუხებდა.

მაგრამ იმ დღიდან მეხსიერებაში მხოლოდ ერთი სახე შემომრჩა — სახე დამნაშავისა. მგონი, მართლაც დამნაშავე იყო, რა მნიშვნელობა აქვს, რა დანაშაული მიუძღოდა. მაგრამ ეს ოცდაათიოდე წლის ჩია, წითურთმიანი კაცი იმდენად მოწადინებული ჩანდა, ყველაფერი ელიარებინა, ისე გულწრფელად იყო თავზარდაცემული იმით, რაც მისთვის უნდა ექნათ, რომ რამდენიმე წუთის შემდეგ მხოლოდ მან მიიჯაჭვა ჩემი მზერა. მჭახე სინათლით თავტანდაკარგულ ბუს ჰგავდა. ჰალსტუხი გვერზე მოგდებოდა, რატომღაც მარტო ცალი, მარჯვენა ხელის ფრჩხილებს იკვნეტდა... ერთი სიტყვით, აღარ გავაგრძელებ, თავადაც მიხვდებით, ცოცხალი რომ იყო, იმისა თქმა მინდა.

მე კი მაშინღა შევნიშნე ვს. აქამდე მის მსგავსთ ჩემთვის მოსახერხებელ კატეგორიას — „ბრალდებულთა“ კატეგორიას მივაწერდი. ვერ გეტყვით, მამაჩემი სულ დამავიწყდა-მეთქი, მაგრამ რაღაც ისე მიჭერდა გულ-გვამში, რომ სხვა რამისთვის ყურადღების მიქცევის თავი აღარ მქონდა. მხოლოდ ბრალდებულხა ვერ ვაცილებდი მზერას. თითქმის არაფერს ვუსმენდი, მაგრამ ვგრძნობდი, რომ სურდათ, მოეკლათ ეს ცოცხალი ადამიანი და ტალღასავით მძლავრი ინსტინქტი ბრმა სიჯიუტით მისკენ მიმაქანებდა. მხოლოდ მაშინ გამოვფხიზლდი, როცა მამაჩემმა დაიწყო თავისი საბრალმდებლო სიტყვა.

წითელი მანტიით სახეშეცვლილ მამაჩემს აღარც კეთილი ეთქმოდა და არც მოყვარული. მი“ სი: ბაგენი წარმოთქვამდნენ უსაშველო ფრაზებს, რომლებიც გრძლად მოსისინებდნენ გველების დარად. და მე გავიგე, რომ მამაჩემი საზოგადოების სახელით მოითხოვდა, მოეკლათ ეს კაცი, უფრო მეტიც, თავი მოეკვეთათ. თუმცა თქმით მხოლოდ ამას ამბობდა: ეს თავი ძირს უნდა დაგორდესო. მაგრამ, კაცმა რომ თქვას, განსხვავება ხომ დიდი არ არის, გინდ ასე გითქვამს, გინდ ისე, ბოლოს ხომ მაინც მიიღო ეს თავი, ოღონდ ეგ იყო, თვითონ არ გაუtავრია ხელი. მე კი, ვინც ბოლომდე ვადევნებდი თვალყურს ამ საქმის მსვლელობას საბოლოო სიტყვამდე, მივხვდი, რომ ამ უბედურთან ისეთი ენით უთქმელი სიახლოვე მაკავშირებდა, როგორიც თავის დღეში არ მქონია მამასთან, ეს უკანასკნელი კი უნდა დასწრებოდა იმას, რასაც ზრდილობისთვის ბოლო წუთებს უწოდებენ, სინამდვილეში კი სხვა არა არის რა, თუ არა ყველაზე ამაზრზენი მკვლელობა.

ამ დღიდან მოყოლებული შექსის ცნობარს ზიზღით დავუწყე ცეჭერა, მას შემდეგ ძრწოლით ვადევნებდი თვალს მართლმსაჯულებას, წაუკითხავი არ მრჩებოდა სასიკვდილო განაჩენების, სიკვდილით დასჯის ამბები და თმა ყალყზე მიდგებოდა, რაკი ვხვდებოდი, რომ მამაჩემი უამრავჯერ დასწრებია მკვლელობას. სწორედ იმ დღეებში, როცა უთენია

დგებოდა-მეთქი, ვფიქრობდი გულში. მახსოვს, ასეთ დროს მაღვიძარას დააყენებდა ხოლმე. მე ვერ ვბედავდი დედისთვის მეთქვა რამე, მაგრამ უკეთ რომ დავაკვირდი, მივხვდი, რომ ჩემს დედ-მამას აღარაფერი ჰქონდათ საერთო და რომ დედაჩემის მთელი ცხოვრება საკუთარი თავის მსხვერპლად შეწირვა იყო. ეს დამეხმარა, მეპატიებინა მისთვის, როგორც მაშინ ვამბობდი ხოლმე. მოგვიანებით შევიტყვე, რომ არაფერი ჰქონდა საპატიებელი, რადგან გათხოვებამდე სულ სიღატაკეში ეცხოვრა და სიღარიბემ ასწავლა ბედისადმი მორჩილება.

თქვენ ალბათ მოელით, რომ გეტყვით, მაშინვე წავედი-მეთქი შინიდან. არა, რამდენიმე თვით დავრჩი, თითქმის ერთ წელიწადს. მაგრამ ლამის გული დამიავადდა. ერთ საღამოს მამამ მაღვიძარა მოიკითხა, მეორე დღეს ადრე იყო ასადგომი. მთელ ღამეს თვალი არ მომიხუჭავს. მეორე დღეს, როცა დაბრუნდა, წასული დავხვდი. რაა დასამალი, მამაჩემმა ჩემი თავი მოაძებნინა, ჩვენ ერთმანეთს შევხვდით, მაგრამ არაფერი ამიხსნია, მშვიდად ვუთხარი, თავს მოვიკლავ, თუ დაბრუნებას მაიძულებ-მეთქი. ბოლოს, დამყაბულდა, რადგან ბუნებით დამყოლი კაცი იყო, დიდხანს კი მიჩიჩინა, სიბრიყვეა, შენით რომ გინდა სწიო ცხოვრების ჭაპანიო (ასე გაიგო ჩემი საქციელი და მეც აღარ მიცდია მისი გადარწმუნება), ათასი რჩევა-დარიგება მომცა და ძლივს შეიკავა გულწრფელი ცრემლები, თვალზე რომ მოსდგომოდა. შემდეგ, თუმცა საკმაოდ მოგვიანებით, დედის სანახავად სიარულს მოვუხშირე და მაშინ მასაც ვხედავდი. ასეთი ურთიერთობა, ვფიქრობ, აკმაყოფილებდა. მე მისდამი მტრობა გულში არ მედო, უბრალოდ, დანაღვლიანებული ვიყავი. როცა მოკვდა, დედა ჩემთან გადმოვიყ– ვანე და დღესაც ჩემთან იქნებოდა, ისიც რომ არ გამომცლოდა ხელიდან.

დიდხანს ვილაპარაკე ამ დასაწყისზე, რადგან თავი და თავი სწორედ ეს გახლდათ. ახლა უფრო ჩქარა ვიტყვი სათქმელს. თვრამეტი წლისამ გავიგე, რაა სიღატაკე, თანაც მას შემდეგ, რაც შეძლებული ცხოვრება ნაგემი მქონდა. ათასი ხელობა გამოვიცვალე, თავი რომ მერჩინა. ვფიქრობ, არცთუ ისე ცუდად წამივიდა საქმე, მაგრამ სასიკვდილო განაჩენი ვერ იქნა და ვერ ამოვიგდე გულიდან. მინდოდა, შური მეძია წითური ჭოტიÏსთვის. ერთი სიტყვით, პოლიტიკურ საქმიანობას მივყავი: ხელი, როგორც ამბობენ ხოლმე. არ მინდოდა, მეც ჭირიანი გავმხდარიყავი, ეს იყო ჩემი მთავარი საფიქრალი. მეგონა, საზოგადოება, რომელშიც ვცხოვრობ, სასიკვდილო განაჩენზეა დაფუძნებული და მასთან ბრძოლით მკვლელობას დავამარცხებ-მეთქი. მე ასე მწამდა, სხვებიც ამ აზრზე იდგნენ და, ბოლოს და ბოლოს, კაცმა რომ თქვას, ვს მართალიც იყო. მოკლედ, იმათ მივეკედლე, ვინც მიყვარდა და ახლაც მიყვარს. დიდხანს დავყავი მათთან, ევროპაში ქვეყანა არ დარჩენილა, რომლის ბრძოლებშიც მონაწილეობა არ მიმელოს. მაგრამ კმარა ამაზე.

ცხადია, ვიცოდი, რომ თუ საჭიროება მოითხოვდა, ჩვენც სასიკვდილო განაჩენი გამოგვქონდა. მაგრამ მარწმუნებდნენ, ეს რამდენიმე მსხვერპლი აუცილებელია იმისთვის, რომ დამყარდეს სა“ ზოგადოება, სადაც არავინ არავის კლავსო. ვრთგვარად ეს მართალი იყო, მაგრამ მე, ეტყობა, არ შემწევს უნარი ჩავხვდე ამგვარ ჭეშმარიტებათ. ერთი სიტყვით, ყოყმანი დავიწყე. მაგრამ ის ჭოტი მახსენდებოდა და ვაგრძელებდი ჩემს საქმეს იმ დღემდე, სანამ საკუთარი თვალით არ ვნა“ ხე სიკვდილით დასჯა. ეს მოხდა უნგრეთში და იმავე თავზარმა, ყმაწვილს რომ დამრია ხელი, მოწიფულ კაცსაც დამიბნელა თვალთახედვა.

ოდესმე თუ გინახავთ, კაცს როგორ ხვრეტენ? არა, ცხადია. თუ საგანგებოდ არ მიგიწვიეს, იქ ვერ მოხვდებით და საზოგადოებაც წინდაწინაა შერჩეული. შედეგი ამისა ის გახლავთ, რომ ესტამპებსა და ზიგნებში აღწერილი სურათების ტყვეობაში ვართ. თვალწინ გვეხატება

დოლბანდი, ბოძი და მოშორებით მდგარი რამდენიმე ჯარისკაცი, ნურას უკაცრავად! იცით თუ არა, რომ დამსჯელი რაზმი, მსჯავრდადებულთან სულ მეტრა-ნახევრის მანძილზე დგება? იცით თუ არა, მსჯავრდადებულმა ორი ნაბიჯიც რომ გადმოდგას წინ, მკერდით მიაწყდება თოფის ლულებს, იცით თუ არა, რომ ამ მცირე მანძილიდან მსროლელები შიგ გულში უმიზნებენ და ყველანი ერთად იმო დენა ჭრილობას აჩენენ თავიანთი მსხვილყალიბიანი ტყვიებით, რომ კაცის მუშტი თავისუფლად შეეტევა? არა, ეს არ იცით, რადგან ეს ის წვრილმანებია, რომელთა შესახებაც არ ლაპარაკობენ. ადამიანთა ძილი უფრო წმინდა რამაა, ვიდრე ამ ჭირიანთა სიცოცხლე. განა შეიძლება, კეთილ ხალხს ძილი დავუფრთხოთ? ამას უგემოვნობაში ჩამოგვართმევენ, რამეთუ გემოვნება მოითხოვს, არავის გაუწყალოს გული, ეს ყველამ იცის. მე კი ძილი გამიტყდა მას შემდეგ. ცუდი გემო დამრჩა პირში და ნანახიც ვერ იქნა და ვერ ამოვიგდე გულიდან.

მაშინღა მივხვდი, რომ კვლავ ჭირშეყრილი ვი– ყავი ამ გრძელზე გრძელი წლების მანძილზე, სანამ მთელი არსებით ვფიქრობდი, რომ ვიბრძოდი სწორედ ჭირის წინააღმდეგ. გავიგე, რომ უნებურად ათასობით კაცის სიკვდილზე მომიწერია ხელი, რომ გამოვიწვიე კიდეც ეს სიკვდილი, რაკი მხარს ვუჭერდი ამ პრინციპებსა და ქმედებათ, რომელთაც ეს მკვლელობა ფატალურად წარმოშვეს. სხვებს, ეტყობა, არ აწუხებდათ ეს ამბავი, ასეა თუ ისე, ამაზე თავის დღეში არ ლაპარაკობდნენ. მე კი თითქოს ყელში მიჭერდნენო ხელს. მათთან ერთად ვიყავი და მაინც მარტოობისგან ვიტანჯებოდი. როცა ჩემს სინდისის ქენჯნაზე ჩამოვაგდებდი სიტყვას, მეუბნებოდნენ, უნდა იმაზეც იფიქრო, სასწორზე რაა შეგდებულიო და ათას საბუთს მოუხმობდნენ, რომ გადაეყლაპვინებინათ ჩემთვის ის, რის გადაყლაპვასაც ვერ ვახერხებდი. მაგრამ მე მივუგებდი, საბუთები არც დიდ ჭირიანებს აკლიათ, წითელ მანტიებს რომ ისხამენ და თუ მისაღებად მივიჩნევ წვრილწვრილი ჭირიანების მიერ მოხმობილ საბუთებს, დიდ-დიდ ჭირიანთა საბუთებსაც ვერ უგულებელვყოფ-მეთქი. ამაზე მეუბნებოდნენ, წითელმანტიანთა გამართლებაც სწორედ ისაა, თუკი სცნობ მათ უზენაეს უფლებას - კაცს სასიკვდილო განაჩენი გამოუტანოო. გულში ვფიქრობდი, კაცმა თუ ერთხელ მოაწერა ხელი სასიკვდილო განაჩენს, მერე ვეღარ გაჩერდება-მეთქი და მგონი, ისტორიამ გაამართლა ჩემი ვარაუდი, დღევანდელი დღე იმისია, ვინც მეტს მოკლავს. ყველა მკვლელობის სიშმაგეს შეუპყრია. სხვაგვარად არც ძალუძთ.

მაგრამ მე მსჯელობა როდი მიტაცებდა. მე სულ იმ წითურ ჭოტზე ვფიქრობდი და იმ საზიზღარ ამბავზე, როცა ჭორშეყრილი ბაგეებით გამოუცხადეს ბორკილდადებულ ადამიანს, მოკვდებიო და ყველაფერი იღონეს იმისთვის, რომ მართლაც მომკვდარიყო მრავალი ღამის აგონიის შემდეგ, რომელთა განმავლობაშიც თვალღია ელოდა, როდის მოუსწრაფებდნენ სიცოცხლეს. იმ დაცხრილულ მკერდს უტრიალებდა ჩემი ფიქრი და თავს ვეუბნებოდი, სანამ სული მიდგას პირში, ვერ ვირწმუნებ თუნდაც ერთ საბუთს, ამ ამაზრზენ ყასბობას რომ ამართლებს-მეთქი. დიახ, მე ეს კერპი სიბრმავე ვარჩიე, სანამ რამის ნათლად დანახვას შევიძლებ,

მას შემდეგ არ შევცვლილვარ. უკვე რა ხანია მრცხვენია, ლამის მოვკვდე, ისე მრცხვენია, რომ შორიდან, თუნდაც უნებურად, კარგის მდომელი მეtც მკვლელობას ჩავდიოდი. დროთა განმავლობაშ შევნიშნე, რომ ჩვენ შორის საუკეთესოებსაც კი არ ძალუძთ, არ მოკლან, ან მკვლელობას არ შეუწყონ ხელი, რადგან ასეთია მათი ცხოვრების ლოგიკა და ამქვეყნად ხელს ვერ გავანძრევთ ისე, თუ ვინმეს სიცოცხლე არ მოვუსწრაფეთ. დიახ, სირცხვილით ვიწვოდი, მივხვდი, რომ ყველას ჭირიანობამ დაგვრია ხვლი და სულის სიმშვიდე დავკარგე. ახლაც მას დავეძებ, ვცდილობ, გავუ" გო ყველას და არავის მოვეკიდო მოსისახლე მტრად. მე

მხოლოდ ის ვიცი, რომ ყველაფერი უნდა ვიღონო, რათა ჭირიანი აღარ მერქვას და რომ მხოლოდ ამ გზით შეიძლება სულის სიმშვიდე ვიპოვოთ, ანდა ღირსეულად მაინც დავიხოცოთ. სწორედ ამას ძალუძს კაცთა სულის შემსუბუქება და თუ ვერ იხსნის, რაც შეიძლება ნაკლებ ზიანს მაინც მიაყენებს, ხანდახან კი ცოტაოდენ სიკეთესაც მოუტანს. სწორედ ამიტომ გადავწყვიტე, უარი მეთქვა ყველაფერზე, რაც პირდაპირ თუ შემოვლით, კეთილ თუ ბოროტ განზრახვათა მომიზეზებით კლავს ადამიანს, ანდა მკვლელობას ამართლებს.

 აი, რატომაა, რომ ამ ეპიდემიას ჩემთვის ახალი არაფერი უსწავლებია, გარდა იმისა, რომ «თქვენ მხარდამხარ უნდა ვიბრძოდე. მე დანამდვლებით ვიცი (დიახ, რიე, მე ყველაფერი ვიცი სიცოცხლეზე, როგორც თავადვე ხედავთ), რომ ჭირს ყველა თავის თავში დაატარებს იმიტომ, რომ ქვეყნად არვინ, დიახ, არვინაა მისგან დაზღვეული; რომ მუდამ თვალი უნდა გეჭიროს საკუთარ თავზე, რათა შემთხვევით სახეში არ შეასუნთქო სხვaსa და ინფექცია არ გადასდო. რამეთუ მიკრობი ბუნებრივი რამაა. სხვა დანარჩენი, ჯანმრთელობა, პირიანობა და, თუ გნებავთ, სიწმინდეც — ეს ნებისყოფის ნაყოფია, ნებისყოფისა, თავის დღეში რომ არ უნდა მოდუნდეს. ნამუსიანი კაცი, არავის რომ არ გადასდებს ინფექციას, ისაა, ვინც წამითაც არ მისცემს თავს მოდუნების უფლებას. საამისოდ კი ნებისყოფის საოცარი დაძაბვაა საჭირო! დიახ, რიე, მეტად დამღლელია ჭირიანად ყოფნა. მაგრამ უფრო მომქანცველია წადილი, არ გინდოდვს, ჭირიანი გერქვას. ამიტომაა, რომ ყველა დაღლილი ჩანს, დღეს ხომ ყველას ცოტათი მაინც ჭირი შეჰყრია. ამიტომაა ისიც, რომ ზოგს, ვისაც აღარ სურს, ჭირიანი იყოს, უკიდურესი დაღლილობა რევს ხელს, რომლისგანაც ვერაფერი იხსნის სიკვდილის მეტი.

დღეის ამას იქით მე ვიცი, რომ არაფერს წარმოვადგენ ამ ქვეყნისთვის და იმ წუთიდან, რაც კაცის კვლაზე ვთქვი უარი, საბოლოო განდევნა მივუსაჯე ჩემს თავს. ისტორიას სხვები შექმნიან. მე ისიც ვიცი, რომ არ ძალმიძს, ბრალი დავდო ამ სხვებს. რაღაც თვისება მაკლია საიმისოდ, რომ საკუთარი თავის სიმართლეში დარწმუნებული მკვლელი შევიქნე. ეს სულაც არაა უპირატესობა, ახლა თანახმა ვარ ვიყო ის, რაც ვარ, თავმდაბლობა ვისწავლე. მე მხოლოდ იმას ვამბობ, რომ ამქვეყნად არის დიდ-დიდი უბედურებანი და არიან მათი მსხვერპლნი და რომ ყოველი ღონე უნდა იხმარო, რათა უბედურებათა შემწე არ აღმოჩნდე. ეს შეიძლება ცოტა მარტივადაც მოგეჩვენოთ, არ ვიცი, მართლა მარტივია თუ არა, მაგრამ ჭეშმარიტება კია. მე იმდენი მსჯელობა მოვისმინე, რომ კინალამ თავბრუ დამეხვა. ასეთმა მსჯელობებმა ბევრს აურიეს გონება და მკვლელობის მომხრედ აქციეს. და მე მივხვდი, ადამიანთა ყველა უბედურება იქიდან მოდის, რომ ნათლად ვერ გამოუთქვამთ სათქმელი. მაშინ გადავწყვიტე, ჩემი სიტყვაცა და საქმეც ნაQhელი ყოფილიყო, რომ კარგ გზას დავდგომოდი. ერთი სიტყვით, თავში ჩავიჭვდე, რომ არის დიდდიდი უბედურებანი და არიან მსხვერპლნი და მეტი არაფერი. თუ ამის თქმით მე თავადაც უბედურებად ვიქცევი, ვს ჩემი დასტურით მაინც არ მოხდება. მე ვცდილობ, უდანაშაულო მკვლელი გავხდე. ხომ ხედავთ, ამაში დიდი პატივმოყვარეობა არ ძევს.

ცხადია, მესამე კატეგორიაც უნდა არსებობდეს, კატეგორია ჭეშმარიტი ექიმებისა, მაგრამ ფაქტია, რომ ისინი ბევრნი არ არიან და დიდი გასაჭირიც ადგათ. აი, რატომ გადავწყვიტე მსხვერპლთა მხარეს დავდგე, რომ ცოტათი მაინც შემცირდეს უბედურება. მათ შორის მყოფს ის მაინც შემიძლია ვეძიო, მესამე კატეგორიაში როგორ ხვდებიან და როგორ ჰპოვებენ სულის სიმშვიდეს.

ამ სიტყვებს რომ ასრულებდა, ტარუ ფეხს ნელა სცემდა ტერასის მოაჯირს. ცოტა ხნის სიჩუმის შემდეგ ექიმმა ნელა წამოიწია და ჰკითხა, თუ იცით, რა გზას უნდა დაადგეს კაცი, სულის სიმშვიდე რომ ჰპოვოსო.

— თანაგრძნობის გზას, - მიუგო ტარუმ. შორიდან ზედიზედ ორჯერ სასწრაფო დახმარების მანქანის საყვირის ხმა გაისმა. აქამდე გაფანტული ხმები შენივთდა ქალაქის კარიბჭესთან, კლდოვანი ბორცვის მახლობლად. მათ ყურს უეცრად მისწვდა ხმაური, გასროლის ხმას რომ ჰგავდა. შემდეგ კვლავ სიჩუმე ჩამოდგა. რიემ დაითვალა: ორჯერ გაიელვა ფარების შუქმა. ზღვიდან მონაბერმა სიომ თითქოს ძალა მოიკრიბა და ერთბაშად მარილის სუნიც მოაყოლა. ახლა გარკვევით ისმოდა, ტალღები როგორ ეტყლაშუნებოდნენ კლდოვან ნაპირს.

– არსებითად, — თქვა ტარუმ უბრალოდ, — მე მაინტერესებს, როგორ ხდებიან წმინდანები.

- თქვენ ხომ ღმერთი არ გწამთ. – არა, დღესდღეობით მარტო ერთი კონკრეტული პრობლემა მაღელვებს - უღმერთოდ თუ შეიძლება წმინდანად ქცევა.

უეცრად, დიდი სინათლე ამოვარდა იმ მხრიდან, საიდანაც ყვირილი შემოესმათ და ქარმა რალაც ყრუ ხმაურიც მოიტანა ტერასაზე მდგომთა ყურამდე. სინათლე მაშინვე ჩამუქდა და შორს, ტერასების ბოლოსღა აკიაფდა წითლად. ქარის ახალმა ტალღამ ადამიანთა ყვირილის ხმა მოიტანა. შემდეგ გარკვევით გაისმა სროლის ხმაც და ბრბოს შეძახილები. ტარუ წამოდგა და მიაყურა. სიჩუმე ჩამოდგა ირგვლივ.

– ისევ კარიბჭესთანაა შეტაკება. - უკვე მორჩა, – თქვა რიემ. ტარუმ წაიჩურჩულა, მორჩენით არასოდეს მორჩება და მსხვერპლიც კვლავ იქნება, იმიტომ, რომ ხვედრი ასეთი გვაქვსო.

— შეიძლება, — მიუგო ექიმმა, — მაგრამ იცით თუ არა, რომ მე დამარცხებულთ უფრო თანავუგრძნობ, გიდრე წმინდანებს. მე თაგად, მგონი, გმირობა და სიწმინდე არ მიტაცებს. მე მარტო ადამიანად ყოფნა მწადია.

— დიახ, ჩვენ ერთსა და იმავეს ვეძებთ, მაგრამ მე ნაკლებ პატივმოყვარე ვარ.

რიემ იფიქრა, ტარუ ხუმრობსო და დაკვირვებით დააცქერდა. მაგრამ ციდან მონადენ მკრთალ შუქზე მწუხარე და სერიოზული სახე შემოჰყურებდა. ქარმა კვლავ დაუბერა და რიემ კანით იგრძნო მისი სითბო. ტარუ გამოერკვა:

— იცით, — თქვა მან, — რა უნდა მოვიმოქმედოთ ჩვენი მეგობრობის გასამტკიცებლად?

— რასაც ინებებთ, — უთხრა რიემ. — მოდით, ზღვაში ვიბანაოთ. ეს ისეთი სიამეა, მომავალი წმინდანისგანაც არ დაიწუნება.

რიეს ღიმილი მოერია. — ამ საშვებით ჯებირებამდე გაგვიშვებენ. ბოლოს და ბოლოს, სისულელეა, სულ ჟამიანობით იცხოვრო. ცხადია, კაცმა მსხვერპლთა მხარეზე კი უნდა იბრძოლოს, მაგრამ მათ მეტი თუ ყველაფერი მოიძულა, მაშინ რაღა აზრი აქვს ბრძოლას?

— კეთილი, წავიდეთ, — უთხრა რიემ. ცოტა ხნის შემდეგ მანქანა პორტის ჭიშკართან შედგა. მთვარე ამოსულიყო. ცაზე რძისფერი ნისლი გაწოლილიყო და ირგვლივ მკრთალი ჩრდილები ეფინა. მათ უკან კიბე-კიბედ ამოდიოდა ქალაქი და მიმავალთ თბილსა და სნეულ სუნთქვას აყოლებდა, რომელიც მათ ზღვისკენ მიერეკებოდა. გუშაგს საბუთები უჩვენეს. დიდხანს უკირკიტა, საგუშაგოს გასცდნენ და კასრე– ბით ჩახერგილი გზით, ღვინისა და თევზის სუნად რომ ყარდა, ჯებირებისკენ გაემართნენ. იქ მისვლამდე ცოტა ხნით ადრე

იოდისა და წყალმცენარეების სუნმა ზღვის სიახლოვე ამცნოთ, წამიც და, ტალღების ხმაურიც შემოესმათ.

ზღვა ნელა ეხეთქებოდა კლდოვან ნაპირს. ცოტა მაღლა რომ ავიდნენ, კიდევაც გამოჩნდა ხავერდივით სქელი, მკვრივი და მტაცებელი ნა* დირივით მოქნილი, მბზინავი ზღვა, ზღვისკენ გაშვერილი კლდის ძირას ტალღები იქოჩრებოდნენ და ნელ-ნელა მიგორავდნენ უკან. ზღვის ეს მშვიდი სუნთქვა ბადებდა და აქრობდა წყლის ზე– დაპირზე მოლაპარაკე ცხიმოვან ანარეკლებს. რიეს, რომელიც თითებქვეშ გრძნობდა კლდის დასვრეტილ ზედაპირს, უცნაური ბედნიერებით ივსებოდა გული. ტარუსკენ რომ შემობრუნდა, თავისი მეგობრის მშვიდსა და სერიოზულ სახეზე იგივე სიხარული ამოიკითხა, ოღონდ იმასაც მიხვდა, რომ ტარუს არაფერი დავიწყებოდა, ისევ აწვალებდა კაცთა კვლაზე ფიქრი.

ტანთ გაიხადეს. პირველად რიემ ჩაყვინთა. ჯერ ცივი ეჩვენა წყალი, მერე თბილი, როცა ამოყვინთა, რამდენიმე მკლავის მოქნევის შემდეგ უკვე იცოდა, რომ ზღვა თბილი იყო, შემოდგომურად თბილი, მიწას რომ ართმევს გრძელი თვეების მანძილზე დაგროვილ მცხუნვარებას. ნებანება მიცურავდა. მისი ფეხების დგაფუნისგან უკან აქაფებული კვალი რჩებოდა, ტალღა მკლავებზე უსხლტებოდა და ფეხებზე გადასდიოდა. წყლის შხეფებმა ამცნო, რომ ტარუც გადაეშვა ზღვაში. რიე ზურგზე გაწვა და ერთხანს ასე ირწეოდა ტალღებზე მთვარითა და ვარსკვლავებით მოჭედილ ცაზე თვალმიშტერებული. ღრმად ამორtაუნთქა. მერე უფრო გარკვევით გაიგონა წყლის დგაფუნი, სიჩუმესა და ღამის სიმარტოვეში საოცრად მკვეთრად რომ მოისმოდა. ტარუ უახ– ლოვდებოდა, უკვე მისი სუნთქვაც ჩაესმა ყურში. რიე შემობრუნდა, მეგობარს მხარში ამოუდგა და იმავე რიტმით განაგრძო ცურვა. ტარუ უფრო ღონივრად მიიწევდა წინ და რიე იძულებული შეიქნა, აჩქარებულიყო. რამდენიმე წუთის განმავლობაში მხარულით ერთად მიაპობდნენ ტალღებს მარტონი, სამყაროსგან მოწყვეტილები, ქალაქისა და შავი ჭირისგან თავდახსნილნი. როე პირველი შეჩერდა და გამობრუნდა უკან, მხოლოდ მაშინ უმატეს სიჩქარეს, როცა ანაზდად ცივ ნაკადში მოხვდნენ. ერთმანეთისთვის სიტყვაც არ უთქვამთ, მაგრამ გამალებით მოიქნიეს ხელ-ფეხი ზღვის ამ მოულოდნელი მუხანათობით შემცბარებმა.

ტანთ რომ ჩაიცვეს, უსიტყვოდ გამობრუნდნენ უკან. მაგრამ გული ერთნაირად უძგერდათ და ამ ღამის ხსოვნა სასიამოვნო იყო ორთავესთვის. როცა შორიდან შენიშნეს შავი ჭირის გუშაგი, რიეს გაუელვა, ტარუც ჩემსავით ფიქრობს, სენმა რამდენიმე ხანს დაგვივიწყა, ჩვენდა საბედნიეროდ, ახლა კი ყველაფერი თავიდან უნდა დავიწყოთო.

დიახ, თავიდან მართებდათ დაწყება, რაკი შავი ჭირი დიდი ხნით არავის ივიწყებდა. მთელი დეკემბრის განმავლობაში ცეცხლს აგზნებდა ჩვენი თანამოქალაქეების მკერდში, კრემატორიუმის ღუმელს აგიზგიზებდა, უმოქმედო აჩრდილებით დაასახლა ბანაკები და ასე მიიწევდა წინ ნახტომ-ნახტომ, ჯიუტი მოთმინებით. მთავრობა იმედოვნებ“ და, ცივი დღეები სენის წინსვლას შეაფერხებსო, მაგრამ პირველმა სუსხმა შავ ჭირს ნირიც ვერ უცვალა. კიდევ ლოდინი იყო საჭირო. მაგრამ ამდენი ხნის ლოდინს ლოდინიც აღარ ეთქმოდა და მთელი ჩვენი ქალაქი მომავლის გარეშე ცხოვრობდა.

სიმშვიდისა და მეგობრობის სწრაფმავალ წუთს, რიეს რომ ებოძა, ხვალინდელი დღე არ ეწერა. კიდევ ერთი საავადმყოფო გახსნეს და ექიმი ავადმყოფების მეტს სულ ვეღარავის ხედავდა. მაინც შენიშნა, რომ ეპიდემიის ამ სტადიაზე, მაშინ, როდესაც სენი უპირატესად ფილტვებს ედებოდა, ავადმყოფები თითქოს რაღაცით ეხმარებოდნენ ექიმს. ახლა თითქოს აღარც პროსტრაცია რევდათ ხელს და აღარც სიშმაგე, გრძნობდნენ, რა ამბავი იყო მათ თავს და თვითონვე ითხოვდნენ იმას, რაც არგებდათ. სულ წყალს თხოულობდნენ და სითბოს

ეტანებოდნენ. და თუმცა ექიმი უწინდებურად იღლებოდა, ახლა თავს ნაკლებ ეულად გრძნობდა.

დეკემბრის მიწურულს რიემ ბ-ნი ოტონის წერილი მიიღო. გამომძიებელი ისევ ბანაკში იყო და წერილით ატყობინებდა რიეს, კარანტინის ვადა გამივიდა, მაგრამ ადმინისტრაციამ ვერ მიაგნო ჩემი აქ მოსვლის თარიღს და, ეტყობა, კიდევ დამაკავებენ შეცდომითო. ჩემი ცოლი უკვე გავიდა კარანტინიდან და საჩივარი შეიტანა პრეფექტურაში, მაგრამ იქ ცუდად შეზვდნენ, უთხრეს შეცდომა არასდროს მოგვდისო. რიემ რამზერი ჩარია საქმეში და რამდენიმე დღის შემდეგ თავად ბატონი ოტონიც ეწვია. მართლაც შეცდომა მოსვლოდათ და რიე, ცოტა არ იყოს, გაცხარდა კიდეც, მაგრამ ბატონმა ოტონმა, რომელიც კიდევ უფრო გამხდარიყო, ულონოდ ასწია ხელი და გარკვევით, თითქოს სიტყვებს წონისო, თქვა, ყველას შეიძლება შეცდომა მოუვიდესო. ექიმმა გაიფიქრა, რაღაცით შეცვლილა ეს კაციო,

– ახლა რაღata იზამთ, ბატონო გამომძიებელო? თქვენი საქმეები მოგელიან.

— არა, — მიუგო გამომძიებელმა, - შვებულება მინდა ავიღო.

— მართალი ბრძანდებით; უნდა დაისვენოთ. — დასვენებას როდი დავეძებ. ვერ მიმიხვდით. ისევ ბანაკში მინდა დავბრუნდე.

— ახლა არ გამოხვედით იქიდან? — კარგად ვერ გამოვთქვი სათქმელი. გავიგე, რომ პანაკში მოხალისეები სჭირდებათ.

გამომძიებელი აქეთ-იქით აცეცებდა თავის გადმოკარკლულ თვალებს და ცდილობდა, აჩეჩილი თმა გაესწორებინა.

— ხომ გესმით, ამგვარად საქმე გამიჩნდება. მერე კიდევ, სისულელეა ამის თქმა, მაგრამ ვფიქრობ, ასე უფრო ახლოს მეყოლება ჩემი საწყალი ბიჭი.

რივ სახეში შეაცქერდა. წარმოუდგენელი იყო თითქოს, მაგრამ მისი კუშტი მზერა გაელხო უეცრად მოწოლილ სინაზეს, თვალები მონისვლოდა და თავიანთი ფოლადისებური ბზინვა დაეკარგათ. — კეთილი, — უთხრა რიემ, — ვიზრუნებ ამაზე, რაკი ასე გინებებიათ.

მართლაც მოუხერხა ეს საქმე. ჭირიანი ქალაქის ცხოვრებაც თავისი გზით წავიდა. ასე გაგრძელდა შობამდე. ტარუ კვლავ მშვიდად ირჯებოდა და მისი სიმშვიდე სხვებსაც გადაედებოდა ხოლმე. რამბერმა გაანდო ექიმს, რომ გუშაგი ძმების დახმარებით ფარულად დაუკავშირდა თავის ცოლს; ხანგამოშვებით წერილებსაც იღებდა მისგან. რიეს შესთავაზა, თქვენც ამ გზას მიმართეთო და ექიმიც დათანხმდა. განშორების გრძელი თვეების შემდეგ პირველად მისწერა წერილი ცოლს, მაგრამ დიდი გაჭირვებით. ვერ იქნა და ვერ ააწყო სათქმელი. წერილი გააგზავნეს. პასუხი აგვიანებდა... კოტარი ამასობაში ბედის მადლიერი იყო, წვრილ-წვრილი სპეკულაციებით მდიდრდებოდა. აი, გრანს კი შობა-ახალწლის დღესასწაული ჩამწარდა.

ამ წლის შობას ჯოჯოხეთის დღესასწაული უფრო ეთქმოდა, ვიდრე სახარებისა. ჩაბნელებული მალაზიები, ვიტრინაში გამოდებული ბუტაფორიული შოკოლადები და ცარიელი კოლოფები, სახემოღუშული ხალხით გაჭედილი ტრამვაიები — არაფერი მოგაგონებდათ შარშანდელ შობა-ახალწელიწადს. ამ დღეს უწინ ერთნაირად ხარობდა მდიდარიც და ღარიბიც, ახლა კი ადგილი მხოლოდ სამარცხვინო სიხარულსა და განმარტოებულ სიამეთათვის დარჩენილიყო, მდიდრები ოქროს ფასად რომ ყიდულობდნენ ბინძური დუქნის უკანა ოთახებში. ეკლესიებში გლოვის ზარი უფრო გაისმოდა, ვიდრე ღვთის სადიდებელი ლოცვა. პირქუშსა და გაყინულ ქალაქში მხოლოდ ბავშვები

დანავარდობდნენ უდარდელად, რაკი ჯერ არ უწყოდნენ, ბედი რას უქადდათ. მაგრამ ვერავინ ბედავდა, ემცნო მათთვის უწინდელი ლმერთის მოვლინება, საჩუქრებით ხელდამშვენებული ღმერთისა, ადამის მოდგმის მწუხარებასაავით ძველი რომ იყო და მაინც ახა“ ლი, როგორც ჩვილი იმედი. ხალხის გულში უკვე ალარაფერი კიაფობდა, გარდა ძალიან ძველი და უღიმღამო იმედისა, კაცს ხელს რომ უშლის, მინებდეს სიკვდილს და სხვა სახელი არ მოეძევება, თუ არა სიცოცხლისკვნ ჯიუტი ლტოლვა.

წინა დღით გრანი არ მოვიდა დათქმულ საათზე. შეშფოთებულმა რიემ უთენია მიაკითხა შინ და ვერ ნახა. ყველგან მოიძიეს. თერთმეტი სრულდებოდა, როცა რამბერი მოვიდა საავადმყოფოში და აუწყა ექიმს, გრანი შორიდან შევნიშნე, ქუჩაში დაეხეტებოდა სახეშეშლილი, მერე თვალთაგან მიმეფარაო. ექიმი და ტარუ მანქანით წავიდნენ მის საძიებლად. შუადღეს, როცა სუსხმა იმძლავრა, რიე მანქანიდან გადმოვიდა და შორიდან გრანს მოჰკრა თვალი, რომელიც ხისგან ულაზათოდ გამოჩორკნილი სათამაშოებით გამოტენილ ვიტრინას აკვირდებოდა. მოხელეს ცრემლები ღაპაღუპით ჩამოსდიოდა სახეზე. ამ ცრემლებმა შესძრა რიე, რადგან ესმოდა მათი აზრი და გრძნობდა, რომ თვითონაც გორგალი აწვებოდა ყელში. მასაც გაახსენდა ამ უბედურის ნიშნობა, გაახსენდა, როგორ იდგა იგი თავის საცოლესთან ერთად საშობაოდ გაჩახჩახებული დუქნის წინ და როგორ წამოიძახა უკან თავგადაგდებულმა ჟანმა, ბედნიერი ვარო. თქმა არ უნდოდა, რომ შორეული წლების სიღრმიდან იმავე სიგიჟით შეპყრობილი გრანის ყურამდე, სიგიჟისა, მთელი ქალაქი რომ მოეცვა, ჟანის ნარნარი ხმა აღწევდა. რიემ იცოდა, რად იმდუღრებოდა იმწუთას მოხუცი და თვითონაც მასავით ფიქრობდა, რომ უსიყვარულო სამყარო მკვდარი სამყარო იყო და რომ ყოველთვის დგება ჟამი, როცა კაცი იღლება ციხეებით, მუშაობითა და სიმამაცით და მიელტვის ცოცხალი ადამიანის სა“ ხესა და სინაზით გამთბარ გულს.

მოხუცმა უეცრად ვიტრინის მინაში შენიშნა იგი. ტირილი არ შეუწყვეტია, მიეყრდნო ვიტრინას და ისე დაელოდა რიეს.

- ოჰ! ექიმო! ექიმო! — გაიძახოდა იგი. რიე თავს უქნევდა, რომ გაემხნევებინა მოხუცი. სიტყვის თქმა უმძიმდა. სასოწარკვეთას გრანივით მისთვისაც დაერია ხელი და იმწუთას გულს უფლეთდა უსაზღვრო რისხვა, რომელიც კაცს ეუფლება იმ მწუხარების წინაშე, ყველა ჩვენგანისთვის საერთო რომაა.

— იყუჩეთ, გრან, — უთხრა მოხუცს. — ნეტავ, მოშესწრო წერილის მიწერა, რომ სცოდნოდა... ბედნიერი ყოფილიყო და სინდისის ქენჯნით არ დატანჯულიყო.

რიემ თითქმის ძალით მოსწყვიტა ვიტრინას. ძალისძალით ადგმევინებდა ფეხს, გრანი კი ჩურჩულებდა:

— არ იქნა და აღარ დასრულდა ეს ამბავი; წინააღმდეგობის თავიც აღარ მაქვს, დაე, მოხდეს, რაც მოსახდენია! ოი, ექიმო! გარეგნულად თითქოს მშვიდად ვარ, მაგრამ მუდამ უდიდესი ძალის მოკრება მყირდება, ჭკუაზე, რომ არ შევცდე. ახლა ნერვებმა მიმტყუნეს.

გრანი შედგა, მთელი სხეულით კანკალებდა, თვალებს შეშლილივით აცეცებდა, რიემ ხელი დაუჭირა. ცეცხლი ეკიდა ხელზე. — შინ უნდა დაბრუნდეთ. მაგრამ მოხუცი ხელიდან დაუსხლტა, რამდენიმე ნაბიჯი გაირბინა, მერე შეჩერდა, ხელები გაშალა, დაბარბაცდა, ერთი შემოტრიალდა და გაყინულ ქვაფენილზე მოილო ზღართანი. დასვრილ სახეზე კვლავ ღაპაღუპით სდიოდა ცრემლები. გამვლელები შორიდან უმზერდნენ, უეცრად შედგებოდნენ ხოლმე, მაგრამ მიახლოებას ვერ ბედავდნენ. რიე იძულებული გახდა, ხელში აეტატებინა მოხუცი.

ლოგინში რომ ჩააწვინეს, გრანი იხუთებოდა: სენს ფილტვები ჩაეთრია. რიე საგონებელს მიეცა. მოხელეს ოჯახი არ ჰყავდა. რისთვის გადაეყო ვანათ საავადმყოფოში? აქ ისედაც მარტო იქნებოდა, ტარუ მიხედავდა...

გრანი ღრმად იყო ჩაფლული ბალიშში, სახე გამწვანებოდა, თვალები ჩაქრობოდა. დაჟინებით უცქერდა მბჟუტავ ცეცხლს, ტარუს რომ დაენთო ბუხარში ძველი ყუთის ფიცრებით. „ცუდადაა საქმე", — ამბობდა იგი და მისი ალმოდებული ფილტვებიდან საშინელი ხიხინი ამოდიოდა, თან სდევდა მის ყოველ სიტყვას. რიემ ურჩია, ლაპარაკით თავს ნუ დაიღლითო, და დაუბარა, კვლავ შემოვივლიო. ავადმყოფს უცნაური ღიმილი გაუკრთა ბაგეზე და მასთან ერთად სახეზე სინაზეც გამოეხატა. რის გაჭირვებით თვალი ჩაუკრა მიმავალს და უთხრა: „თუ გამოვძვრები ამ დავიდარაბიდან, ქუდი მოიხადეთ მოწიწებით, ექიმო!" მერე კი ერთბაშად ჰროსტრაციაში ჩავარდა.

რამდენიმე საათის შემდეგ რიე და ტარუ უკანვე მობრუნდნენ და ნახეს, ავადმყოფი სანახევროდ წამომჯდარიყო ლოგინზე. რიეს თავზარი დაეცა, რაკი მის სახეზე აშკარად წაიკითხა, რომ სენს მაგრად ჩაეჭიდა მისთვის კლანჭები და ცეცხლს უგზნებდა, მაგრამ გონებაზე უფრო ნათლად იყო და მყისვე უც" ნაურად ჩახლეჩილი ხმით უთხრა მოსულებს, ხელნაწერი მომიტანეთ, უჯრაში რომ მიდევსო. ტარუმ მოურბენინა ქაღალდები. გრანმა გულში ჩაიკრა ნაწერი ისე, რომ არც დაუხედავს, მერე კი ექიმს გაუწოდა და ხელით ანიშნა წაიკითხეთო. ეს გახლდათ მოკლე ხელნაწერი, ასე ორმოცდაათიოდე გვერდი. ექიმმა გადაფურცლა დასტა და დაინახა, რომ ყოველ გვერდზე მხოლოდ ერთი და იგივე ფრაზა ეწე– რა, უთვალავჯერ გადაკეთებულ-გადმოკეთებული, გამდიდრებული თუ განძარცული. სულ მაისის (თვე, ამორძალი და ბულონის ტყე ენაცვლებოდნენ ერთმანეთს, ოდნავ სახეცვლილნი და შელამაზებულნი. ყოველივე ამას თან ერთვოდა უსაშველოდ გრძელი ახსნა-განმარტებანი და ვარიანტები. უკანასკნელი გვერდის ბოლოს კი ახალი მინაწერი იყო გულმოდგინედ გამოყვანილი. „ჩემო ძვირფასო, ჟან, დღეს შობაა..." ზევით გამოყვანილი ასოებით ეწერა ფრაზის უკანასკნელი ვარიანტი. „წაიკითხეთ!" — სთხოვა გრანმა და რიემაც წაიკითხა:

„მაისის მშვენიერ დილას საუცხოო ქურანზე ამხედრებული ტანზერწეტა ამორძალი ყვავილთა შორის მიქროდა ბულონის ტყის ხეივნებში..." — ვარგა რამედ? -- იკითხა მოხუცმა სიცხისგან გათანგული ხმით.

რიემ თვალი ვერ გაუსწორა. — ა! — აწრიალდა მოხუცი, — „მშვენიერი", „მშვენიერი" მარჯვედ მორგებული სიტყვა ვერაა.

რიემ ხელი მოჰკიდა ხელზე.

- მაცალეთ, ექიმო. თორემ დრო აღარ მეყოფა... მკერდი გაჭირვებით აუდ-ჩაუდიოდა, უცბად შესძახა:

— დაწვით! ექიმი შეყოყმანდა, მაგრამ გრანმა ისეთი საშინელი კილოoxი გაიმეორა თავისი ბრძანება და ისეთი ტანჯვა ჩააქსოვა ხმაში, რომ რიემ უსიტყვოდ შეყარა ფურცლები თითქმის მინავლულ ცეცხლში. ოთახი ერთბაშად გაანათა ალმა, წამით დათბა კიდეც. როცა ექიმი კვლავ მივიდა ავადმყოფთან, მო" ხუცს ზურგი შეებრუნებინა მისთვის და კედელს მიჰკვროდა. ტარუ ფანჯარაში იმზირებოდა, თითქოს იქ მომხდარი სცენა არ აღელვებდა. ავადმყოფს შრატი რომ გაუკეთა, ექიმმა უთხრა ტარუს, გრანი დილამდე ვერ გაატანსო. ტარუმ ითავა, გვერდიდან არ მოვშორდებიო. რიე დათანხმდა.

მთელ ღამეს თან სდევდა ფიქრი იმისა, გრანი კვდებაო, მაგრამ მეორე დილით, როცა კვლავ ეწვია ავადმყოფს, ნახა, რომ მოხუცი ლოგინში წამომჯდარიყო და ტარუს ესაუბრებოდა. სიცხე აღარ ჰქონდა. მხოლოდ საერთო დაქანცულობის დაღი ესვა.

— ოი, ექიმო, — ვუზნებოდა მოხელე, — შევცდი. მაგრამ თავიდან დავიწყებ. აი, ნახავთ, ყველაფერი მახსოვს.

— კიდევ მოვიცადოთ, – უთხრა რიემ ტარუს. მაგრამ შუადღეს არაფერი შეცვლილა. საღამოს უკვე შეიძლებოდა იმის თქმა, რომ გრანი გადარჩა. რიეს ვერაფერი გაეგო ამ მკვდრეთით აღდგომისა. დაახლოებით იმავე პერიოდში რიეს ავადმყოფი მოუყვანეს. ექიმს მისი საქმეც ხელიდან წასული ეგონა და სხვა ავადმყოფებისგან განცალკევებით მოათავსებინა. ქალიშვილი სულ ბოდავდა, ჭირი სჭირდა, მაგრამ მეორე დილით სიცხემ დაუწია. ექიმმა გამოცდილებით იცოდა, რომ ეს დილანდელი მომჯობინება სნეულს კარგს არაფერს უქადდა და ძა“ ლიან გაუკვირდა, რაკი შუადღეს ავადმყოფისთვის სიცხეს არ აუწევია. საღამოს მხოლოდ რამდენიმე ხნით აუწია და მეორე დღეს სულ დაუვარდა. ქალიშვილი თუმცა ღონემიხდილი იყო, თავისუფლად სუნთქავდა. რიემ უთხრა ტარუს, რაღაც სასწაულით გადარჩა ო. კვირის განმავლობაში მსგავსი შემთხვევები განმეორდა.

იმავე კვირის მიწურულს ექიმი და ტარუ ასთმით სნეულ მოხუცთან რომ მივიდნენ, მასპინძელი ერთობ აღელვებული დაუხვდათ:

— ისევ, ისევ გამოდიან! — ვინ? — ვინ და ვირთხები! აპრილის აქეთ ერთი მკვდარი ვირთხაც არ დაულანდავთ.

– ნუთუ თავიდან დაიწყება ყველაფერი? — ჰკითხა ტარუმ რიეს.

მოხუცი ხვლებს იფშვნეტდა: — უნდა უცქიროთ ერთი, როგორ მოძვრებიან! საუცხოო სანახავია.

ორი ცოცხალი ვირთხა ენახა, ქუჩაში გამავალი კარიდან რომ შემოვიდნენ. მეზობლებიც გაიძახოდნენ, ჩვენთანაც ისევ გამოჩნდნენო. სადღაც, ხარაჩოებზე, ისევ ესმოდათ თვეების წინათ დავიწყებული ფხაკაფხუკი. რიე დაელოდა სტატისტიკურ ცნო– ბებს, ყოველი კვირის დასაწყისში რომ აქვეყნებდ– ნენ. ისინი სენის უკუქცევას იტყობინებოდნენ.

## V

თუმცა სენის უეცარ უკუქცევას არავინ ელოდა, ჩვენი თანამოქალაქენი არ ამჩატებულან და სიხარულს არ მისცემიან. ჟამიანობა თვეების მანილზე გრძელდებოდა, გათავისუფლების წყურვილსაც თანდათან უფრო აღვივებდა ხალხის გულში, მაგრამ სიფრთხryლესაც შთააგონებდა და ჭირს შეჩვეულებს უკვე იმედი აღარ ჰქონდათ, ეპიდემია მალე დასრულდებაო. ეს ახალი ამბავი მაინც ყველას პირზე ვკერა და გულის სიღრმეში დიდ, იდუმალ იმედებს აღუძრავდათ, სხვა დანარჩენი უკანა პლანზე იწევდა. შავი ჭირის ახალი მსხვერპლი რაღა მოსატანი იყო ამ განსაცვიფრებელ ამბავთან შედარებით. სნეულების მრუდი ეცემოდა. ერთ-ერთი ნიშანი იმისა, რომ იდუმალ ყველა ჯანმრთელობის ხანის დადგომას ელოდა, თუმცა კი აშკარად მასზე ოცნებას ვერავინ ბედავდა, ის გახლდათ, რომ ჩვენი თანამოქალაქენი ამ ხნიდან მოყოლებული უკვე ხალისით ლაპარაკობდნენ, თითქოსდა სასხვათაშორისოდ, თუ როგორ წარიმართებოდა განახლებული ცხოვრება ჭირიანობის შემდეგ.

სუყველა იმას ფიქრობდა, რომ წარსული ცხოვრების ყველა სიკეთე ერთბაშად არ დაუბრუნდებოდათ და რომ დანგრევა უფრო იოლი იყო, ვიდრე შენება. ოღონდ იმედოვნებდნენ, რომ მომარაგება ცოტა გაუმჯობესდებოდა და ხალხს მთავარი საზრუნავი მოაკლდებოდა. სინამდვილეში ამ უწყინარი შენიშვნების ქვეშ უგონო იმედი იჭვრიტებოდა, თანაც იმ ზომამდე იწყვეტდა ლაგამს, რომ ჩვენი თანამოქალაქენი მალევე მოეგებოდნენ ხოლმე გონს და გაცხარებით ამტკიცებდნენ, ასეა თუ ისე, ხსნა ხვალ მაინც არ გვიწერიაო.

მართლაც შავი ჭირი მეორე დღესვე არ გასც“ ლიათ, მაგრამ უფრო სწრაფად შესუსტდა, ვიდრე იმედოვნებდნენ. იანვრის პირველ დღეებში საშინელი სიცივეები დაიჭირა და თითქოს დაკრისტალდა ქალაქის თავზე. და მაინც ცა არასდროს ყოფილა ასეთი ფირუზისფერი. მთელი დღეების განმავლობაში მისი უცვლელი და გაყინული შუქი ჩვენს

ქალაქს ათოვდა თავზე. გაწმენდილ ჰაერში შავმა ჭირმა სამი კვირის მანძილზე რამდენჯერმე დაიხია უკან და მსხვერპლიც საგრძნობლად შემცირდა. ცოტაც და თითქმის მთლად მოელია ძალა, რომლის დაგროვებას თვეები მოანდომა. რომ გენახათ, როგორ უშვებდა ხელიდან მსხვერპლთ, სასიკვდილოდ გადადებულნი რომ ჩანდნენ, გრანის და იმ ქალიშვილისა არ იყოს, როგორ აფთრობდა ზოგიერთ კვარტალში სამი-ოთხი დღის მანძილზე, მაშინ როდესაც სხვებიდან სულ ამოეკვეთა ფეხი, რომ გენახათ, ორშაბათობით როგორ იწირავდა უამრავ ხალხს, ოთხშაბათობით კი თითქმის ყველას ინდობდა, როგორ ეცლებოდა არაქათი ან ძალას უეცრად როგორ იკრებდა ხოლმე, იტყოდით, ნერვიულობამ და დაღლილობამ თავგზა აუბნია, თავს ვეღარ მორევია და კარგავს მათემატიკურად გაანგარიშებულსა და მეფურ ძალმოსილებას, მის უპირატესობას რომ შეადგენდაო. კასტელის შრატმა იმ დღეებში მრავალი გადაარჩინა, თუმცა წინათ ამ შრატითაც ვერას ხდებოდნენ. ექიმების მცდელობა, უწინ ამაო რომ ჩანდა, ახლა უცილობელი წარმატები'ით გვირგვინდებოდა. იტყოდით, ამჯერად თვით შავ ჭირს შესევიან და მისმა უეცარმა სისუსტემ ძალა შთაბერა იმ დაჩლუნგებულ იარაღებს, მას რომ უპირისპირდებოდნენო. სენი მხოლოდ დროდადრო თუ იმიძლავრებდა, ბრმად ჰკრავდა იराოს და საიქიოს გზას გაუყენებდა სამოთხ ავადმყოფს, რომელთა გამოჯანმრთელების იმედიც ჰქონდათ. ესენი უილბლონი იყვნენ ჟამი– ანობისა, რაკი მაშინ უწევდათ სიკვდილი, როცა იმედმა ფრთა შეისხა. ასე დაემართა გამომძიებელ ოტონსაც, რომელსაც სენმა საკარანტინო ბანაკში მუშაობისას მოუსწრო და იქიდან მოუხდათ მისი გამოყვანა. ტარუმ თქვა, იღბალი არ ჰქონიაო, ოღონდ კაცმა არ იცოდა, რა მიაჩნდა უიღბლობად, გამომძივბლის სიკვდილი თუ სიცოცხლე.

მაგრამ საერთო ჯამში სენი უკან იხევდა მთელ ფრონტზე და პრეფექტურის კომუნიკეებმა, რომელთაც ჯერ გაუბედავი და იდუმალი იმედი დაბადეს ორანელთა გულებში, ბოლოს ყველა დაარწმუნეს, გამარჯვება მოპოვებულია, ჭირი საბოლოოდ ტოვებს თავის პოზიციებსო. სინამდვილეში გამარჯვებაზე ფიქრი ცოტა მაადრევი იყო. მარტო იმის თქმა შეიძლებოდა თამამად, რომ სენი ისევე მოულოდნელად მიდიოდა, როგორც მოვიდა. მის წინააღმდეგ მიმართული ზომები არ შეცვლილა, მაგრამ რაც უშედეგო იყო გუშინ, დღეს შედეგიანი ჩანდა. ისეთი შთაბეჭდილება იქმნებოდა, სენმა თვითონ ამოიჭამა თავისი თავი, ანდა ყველა, ვინც ნიშანში ჰყავდა ამოღებული, გაწყვიტა და ახლა თავისით გვეცლებაო. ერთი სიტყვით, მისი როლი თითქმის დამთავრებული იყო.

ქალაქში გარეგნულად თითქმის არაფერი შეცვლილა. ქუჩები უკაცრიელი იყო დღისით, სა“ ღამოობით კი კვლავ ივსებოდა ხალხით. უმეტესობას პალტოები ეცვა და კაშნეები ეკეთა. კინოებსა და კაფეებს კვლავ ეტანებოდა მუშტარი. მაგრამ უფრო დაჟინებით თუ დააკვირდებოდით, შენიშნავდით, რომ ხალხს სახეზე მეტი სიმშვიდე აღბეჭდვოდა და აქა-იქ ლიმილიც გაკრთებოდა ხოლმე. მაშინღა იაზრებდით, რომ დღემდე არავინ იღიმებოდა ქუჩებში. ქუფრი საბურველი, თვეების მანძილზე რომ ებურა ქალაქს, ჩახეულიყო და ყოველ ორშაბათს ორანის თითოეულ მკვიდრს შეეძლო დარწმუნებულიყო რადიოთი გადმოცემული ცნობების წყალობით, რომ ნახევი სულ უფრო და უფრო იზრდებოდა და, ბოლოს და ბოლოს, სულის მოთქმის საშუალება ეძლეოდათ. ეს ჯერ სავსებით ნეგატიური შემსუბუქება იყო, გარეგნულად რომ არაფრით გამოიხატებოდა. მაგრამ თუ წინათ უნდობლად უკიდებოდნენ ცნობას იმის შესახებ, მატარებელი წავიდა ან გემი ჩამოვიდაო, ანდა დარხეულ ხმას, მალე მანქანებით სიარულის ნებას დაგვრთავენო, ამგვარი ამბები იანვრის მეორე ნახევარში უკვე არავითარ გაოცებას არ იწვევდა. მათ დაჯერებას აღარაფერი უკლდა. ცხადია, ეს როდი კმაროდა. მაგრამ ეს პატარა ნიუანსი საცნაურს ჰყოფდა, რამხელა

გზა განვლეს ჩვენმა თანამოქალაქეებმა იმედის გზაზე. შეიძლება ისიც კი ითქვას თამამად, რომ იმ წუთიდან, როცა იმედის ნამცეცი სხივი ჩავსახა გულში მოსახლეობას, შავი ჭირის ჭეშმარიტ მეუფეობასაც ბოლო მოეღო. ოღონდ უნდა დავძინოთ, რომ იანვრის თვეში ჩვენი თანამოქალაქენი წინააღმდეგობრივ გრძნობათა ტყვეობაში იყვნენ. უეცარ აღტკინებას დეპრესია ცვლიდა ხოლმე. მოხდა ისეც, რომ იმ დროს, როცა სტატისტიკური მონაცემები ყველაზე მეტად სანუგეშო იყო, რამდენიმე კაცი დააკავეს, გაქცევას რომ აპირებდა. ამ გარემოებამ ერთობ გააოცა ხელისუფალნიცა და საგუშაგო ჰოსტების განმგებელნიც, რადგან ლტოლვილთა უმეტესობამ გაქცევა შეძლო. თუმცა, კაცმა რომ თქვას, ხალხი, რომელიც ამ დროს გარბოდა, ბუნებრივ გრძნობას ემორჩილებოდა, ზოგთა გულებში ჭირმა ჩამოთვსლა ღრმა სკეპტიციზმი, რომელიც ვერა და ვერ მოეცილებინათ თავიდან. იმედი ვეღარ დაიუფლებდა მათ სულებს. მაშინაც კი, როცა ჟამიანობას ყავლი გაუვიდა, მისი წესისამებრ ცხოვრობდნენ. ესენი მოვლენებს იყვნენ ჩამორჩენილნი. სხვები, პირიქით, იმათთაგანნი, ვინც სატრფოს ან მახლობლებს იყვნენ გაყრილნი და ხანგრძლივი კარდახშულობის ჟამს უნუგეშობით გვემულნი, ახლა იმედის ქარით ატანილნი მოუთმენლობას შეეპყრო და თავს ვეღარ იოკებდნენ: პანიკა იპყრობდათ იმის გაფიქრებაზე, რომ შეიძლებოდა სულ ბოლო წუთში, თითქმის მიზანს მიღწეულნი დახოცილიყვნენ, რომ თავის დღეში ვეღარ იხილავდნენ სათაყვანო არსებას და ეს გრძელი სატანჯველიც ფუჭად ჩაუვლიდათ. და თუმცა თვეობით, პატიმრობისა და განდევნის მიუხედავად, ბრმა სიჯიუტით მაინც ხსნას მოელოდნენ, იმედის პირველი სხივი საკმარისი შეიქნა იმის დასანგრევად, რასაც შიშმა და სასოწარკვეთამ ვერაფერი დააკლო. გიჟებივით მოსწყდნენ ადგილს, რომ გადაესწროთ ჟამიანობისთვის, რაკი უკანასკნელ წუთამდე მას“ თან ფეხაწყობით სიარული აღარ შეეძლოთ.

მაგრამ იმავე ხანებში ოპტიმისტური სულისკვეთებაც გამძაფრდა. ისიც უნდა დავძინოთ, რომ საგრძნობლად დაიწიეს ფასებმა, წმინდა ეკონომიკის თვალსაზრისით ეს გარემოება ვერ აიხსნებოდა. სიძნელეები იგივე დარჩა, ქალაქის კარიბჭე კვლავ ჩარაზული იყო, მომარაგება ისევ ჭირდა. მაშასადამე, წმინდა მორალურ ფენომენთან გვქონდა საქმე – თითქოს შავი ჭირის უკან დახევა ყვე" ლაფერში აირეკლაო. ამავე დროს კვლავ შეყრის იმედი მიეცათ იმათ, ვინც წინათ ჯგუფ-ჯგუფად ცხოვრობდა და სენმა დააშორიშორა. ქალაქის ორი მონასტერი ხელახლა გაივსო და ბერებიც კვლავ ერთად შეუდგნენ ცხოვრებას. სამხედროებიც ისევ ერთxად შეყარეს დაცარიელებულ ყაზარმებში: ისევ დაიწყეს ნორმალური, ჯარისკაცული ცხოვრება. ასე რომ, ეს ვითომდა წვრილმანი ამბები პატარა მნიშვნელობის როდი გახლდათ.

მოსახლეობა ამ იდუმალ მღელვარებაში ცხოვრობდა ოცდახუთ იანვრამდე. ხოლო ამ კვირას სიკვდილიანობის მრუდი ისე დაბლა დაეცა, რომ სამედიცინო კომისიის თათბირის შემდეგ პრეფექტურამ გამოაცხადა, ეპიდემიას, შეიძლება ითქვას, გზა გადავუკეტეთო. კომუნიკე იმასაც ამატებდა, სიფრთხილეს თავი არ სტკივა და იმედია, მოსახ– ლეობაც მოგვიწონებს, თუ ქალაქის კარიბჭენი კიდევ ორ კვირას იქნება დახშული და პროფილაქტიკური ზომვების მიღება ვრთ თვემდეც გასტანსო. თუ ამ ხნის განმავლობაში იოტისოდენა რამ მაინც შეინიშნება საგანგაშო, Status quo უნდა იყოს დაცული მისგან გამომდინარე ყველა შედეგითო... მაინც ყველა იმ აზრზე იდგა, ეს დამატებანი სავინიცობოდ მოაყოლესო, და ოცდახუთი იანვრის საღამოსა მხიარულმა გამოცოცხლებამ მოიცვა ქალაქი. საერთო სიხარულისთვის რომ მხარი აება, პრეფექტმა ბრძანა, ქალაქი უწინდელივით გაანათეთო. გაზრდღვიალებულ ქუჩებში, ცივსა და კრიალა ცის ქვეშ ჩვენი თანამოქალაქენი ხმაურიან და მოცინარ ჯგუფებად მიმოიფანტნენ.

ცხადია, ბევრ სახლში დარაბები ისევ დაგმანული იყო და ბევრმა მდუმარედ გაატარა ეს საღამო, როცა სხვები სიხარულს ვერ მალავდნენ. მგლოვიარეთაგან ბევრისთვის მაინც ეს დიდი ნუგეში იყო, იქნებ იმიტომ, რომ, ბოლოს და ბოლოს, დაუცხრათ სხვა მახლობელთა დაკარგვის შიში, ან იქნებ იმიტომაც, რომ იმედი მოეცათ, ჩვენ მაინც გადავრჩებითო. მაგრამ საერთო მხიარულებას არ იზიარებდნენ, ცხადია, ის ოჯახები, რომელთა წევრიც ამ დროს შავ ჭირს ერკინებოდა ლაზარეთში, თვითონ კი საკარანტინო სახლებში ან შინ მსხდომნი ელოდნენ, ჟამიანობა, ნეტავ, ჩვენც ისე დაგვეხსნებოდეს, როგორც სხვებსო. ცხადია, მათაც ჰქონდათ იმედის სხივი შემორჩენილი, მაგრამ იზოგავდნენ, მანამ ვერ უბედავდნენ ხელის შეხებას, სანამ ნამდვილად არ ექნებოდათ ამის უფლება. და ეს მოლოდინი, ეს მდუმარე ღამისთევა — ცალკერძ აგონიასა და ცალკერძ სიხარულს შორის მოქცეული — უფრო სასტიკი ეჩვენებოდათ ამ საერთო ლხენა-ზეიმში.

მაგრამ ეს გამონაკლისები სხვათა კმაყოფილებას ნირს ვერ უცვლიდა. ცხადია, ჟამიანობა ჯერ კიდევ არ გათავებულიყო, ერთი-ორჯერ კეხსაც შემოიბრუნებდა და მაინც უკვე ყველას გონებაში რამდენიმე კვირით ადრე მატარებლები მიქროდნენ უსასრულო გზებზე და გემები მიაპობდნენ სხივმოსილი ზღვის ტალღებს. ხვალ ყველას დაუცხრებოდა გონება და ეჭვის ჭია კვლავ გაიღვიძებდა. მაგრამ ახლა მთელი ქალაქი ზანზარებდა, დაეტოვებინა კარდაგმანული, პირქუში სამყოფელი, სადაც ქვის ფესვები ჰქონდა გადგმული და, ბოლოს და ბოლოს, დაძრულიყო, სიკვდილს გადარჩენილი ადამიანებით დატვირთული. ამ სა“ ღამოს ტარუ, რიე, რამბერი და სხვები მიაპობდნენ ხალხის ტალღას და თავადაც გრძნობდნენ, რომ მიწა ეცლებოდათ ფეხქვეშ. დიდი ხნის შემდეგაც, რაც ბულვარები უკან მოიტოვეს, ტარუსა და რიეს ესმოდათ, როგორ ფეხდაფეხ მისდევდათ ეს მხიარულება გაუკაცურებულ ქუჩებში, დარაბებჩარაზულ სახლებს შორის მიმავალთ. დაღლილობის გამო მათ არ შეეძლოთ, დაეშორიშორებინათ დარაბებს უკან განაბული ტანჯვა და სიხარული, ცოტა მოშორებით ქუჩებს რომ ავსებდა პირთამდე. მომავალ ხსნას სახეზე ღიმილი უკრთოდა და თან ცრემლები ულბობდა ღაწვებს.

იმწუთას, როცა ხმაური გაძლიერდა და სამხიარულო გნიასმაც იმატა, ტარუ შედგა. ბნელ ქვაფენილზე მსუბუქად გადაირბინა ჩრდილმა. ეს კატა იყო, პირველი კატა, რომელიც გაზაფხულს აქეთ დალანდეს. ერთ წამს გაქვავდა ტროტუარზე, შეყოყმანდა, თათი გაილოკა, მარჯვენა ყურზე გადაისვა, მერე ისევ უჩუმრად განაგრძო გზა და ღამეში გაუჩინარდა. ტარუმ გაიღიმა — იმ მოხუცს რა სიხარული შეუდგებაო. მაგრამ იმ დროს, როცა შავი ჭირი თითქოს გვშორდებოდა, რომ დაბრუნებოდა იმ უცხო ბუნაგს, საიდანაც პირუჩუმრად გამოვიდა ქალაქში, ერთი კაცი მაინც მოიძევებოდა, ვისაც ეს უკუქცევა თავგზას უბნევდა. ტარუს უბის წიგნაკებს თუ ვენდობით, ეს კაცი კოტარი გახლდათ.

სიმართლე თუ გნებავთ, ეს წიგნაკები საკმაოდ უცნაური შეიქნა მახა შემდეგ, რაც სნეულების მრუდმა დაბლა იწყო დაშვება. იქნებ დაღლი“ ლობის ბრალი იყო, მაგრამ ნაწერი ძნელი გასარჩევი გახდა და საუბარიც ერთი საგნიდან ხშირად მეორეზე გადახტებოდა. უფრო მეტიც, ჩანაწერებმა პირველად დაკარგეს ობიექტურობა და მისი, ადგილი პირადული ხასიათის მსჯელობებმა დაიჭირეს. ასე მაგალითად, კოტარის ამბავში, რომელსაც საკმაოდ ვრცელი ადგილი უკავია, ჩართულია კატებს გადამტერებული მოხუცის ამბავიც. ტარუს თუ დავუჯერებთ, შავმა ჭირმა ვერაფრით წარუხოცა ამ პერსონაჟისადმი მოწიწება, რომლისადმი ინტერესი არც ეპიდემიის შემდეგ განელებია, მაგრამ საუბედუროდ ცნობისწადილს ამიერიდან ვეღარ დაიკმაყოფილებდა, თუმცა ამაში თვითონ როდი მიუძღოდა ბრალი, საქმე ის გახლავთ, რომ იგი შეეცადა მოხუცის ნახვას. ოცდახუთი იანვრის იმ სამახსოვრო

საღამოდან რამდენიმე დღის შემდეგ ქუჩის კუთხეში ჩაუსაფრდა. კატებს აქ მოეყარათ თავი, თბებოდნენ მზის გულზე, ერთგულად მოსულიყვნენ პაემანზე. მაგრამ ჩვეულ დროს დარაბები არ გაღებულა. ტარუმ ვერც მომდევნო დღეებში შენიშნა, რომ გამოეღო ვინმეს. რატომღაც დაასკვნა, მოხუცი განაწყენებულია, ან არადა, მოკვდაო; თუ გულმოსული იყო, უთუოდ იმიტომ, რომ ფიქრობდა, მართალი ვარ და ჭირმა მტყუანად გამომიყვანა. თუ მოკვდა, საკითხავია, იმ ჩვენი ასთმიანისა არ იყოს, ესეც წმინდანი ხომ არ არისო. ტარუს ცოტათი ეჭვი ეპარებოდა მის წმინდანობაში, მაგრამ თვლიდა, აქ „ღვთიური რამ ნიშანი“ მაინც ურევიაო. „იქნებ, — ეწერა უბის წიგნაკში, - კაცს მხოლოდ სიწმინდის კარიბჭესთან ძალუძს მიახლოება. მაშ, მოკრძალებული და გულმოწყალე სატანიზმით უნდა დავკმაყოფილდეთ!“

ისევ და ისევ კოტარის ამბებში ჩართულს თუ ამოიკითხავთ ამ უბის წიგნაკებში უთავბოლოდ გაბნეულ მრავალ შენიშვნას, რომელთაგან ზოგი გრანზე გვიამბობს, განიკურნა და კვლავ ისე შეუდგა მუშაობას, თითქოს არაფერი მომხდარიყო მის თავსო; ზოგი კი ექიმ რიეს დედის ამბებს გვიყვება. მოხუცი ქალის ყოფაქცევა, მისი ღიმილი, მისი შენიშვნები ჟამიანობაზე ტარუს გულდასმით აღუნუსხავს. ჩაწერილი აქვს ის საუბრებიც, ერთ ჭერქვეშ ცხოვრებამ რომ დაბადა. ტარუს ათასჯერ აქვს აღნიშნული, ქალბატონი რიე სულ იმის ცდაშია, როგორმე უჩინარი იქმნესო; ყველაფრის მარტივი ფრაზებით გამოთქმა სჩვევია, განსაკუთრებით ის ფანჯარა უყვარს და შეთვისებია, წყნარ ქუჩაზე რომ გადადის; სწორედ მას მიუჯდება ხოლმე სალამოობით, წელში გამართული, გულხვლდაკრეფილი და თვალებგაფაციცებული, და ასე ზის მანამ, სანამ ბინდი არ ჩამოწვება ოთახში და თვითონაც მწუხრში გარინდულ შავ აჩრდილად არ გადაიქცევა, მწუხრში, თანდათან რომ მატულობს და ნთქავს მის უძრავ სილუეტსო, ჰყვებოდა იმაზეც, თუ რა მსუბუქად დაფარფატებდა ქალი ერთი ოთახიდან მეორეში; სიკეთეზე, რომელიც თითქოს ეგზომ დიდად არც არასდროს გამოუჩენია ტარუს თანდასწრებით, მაგრამ რომლის სხივიც გამოკრთოდა ყველაფერში, რასაც აკეთებდა ან ამბობდა. დაბოლოს, იმაზედაც, რომ ქალმა ყველაფერი იცოდა ისე, რომ თავის დღეში ტვინი არ უჭყლეტია და ამოდენა მდუმარებითა და ჩრდილით მოსილს შეეძლო ნებისმიერი სინათლის სიმაღლეზე ასვლა, თვით შავი ჭირის სიმაღლეზედაც კი. აქ, სიმართლე თუ გნებავთ, ტარუს ნაწერი როგორღაც უცნაურად გამოიყურება, მომდევნო სტრიქონების გარჩევა ჭირს და თითქოს ნახსენები უცნაურობის დასტურად პირველად გვამცნობს პირადულს: „დედაჩემიც ასეთი იყო! მიყვარდა მასში ეს უჩინარობა და ყველაზე მეტად მასთან ყოფნა მწყურია. აგერ უკვე რვა წელი გავიდა, რაც მოკვდა, თუმცა, მოკვდა კი არა, ცოტა უფრო მეტად უჩინარი შეიქნა, ვიდრე მანამდე იყო და როცა მოვტრიალდი, ვეღარსად ვიპოვე.“

მაგრამ ჯობს, კოტარს დავუბრუნდეთ. მას შემდეგ, რაც ეპიდემია შენელდა, კოტარმა ხან რა მიზეზი მოიდო, ხან რა და რამდენჯერმე ეწვია რიეს. მაგრამ არსებითად სულ იმას ეკითხებოდა ექიმს, ეპიდემიის მსვლელობას როგორი პირი უჩანსო: „მართლა ფიქრობთ, რომ ჟამიანობა შეიძლება ასე შოულოდნელად, ერთბაშად შეწყდეს?” თვითონ დიდად ეჭვობდა ამას, ან არადა, თავს განზრახ იკატუნებდა. მაგრამ ეს ჩაციებული შეკითხვები იმას მოწმობდა, რომ მაინც შერყეოდა რწმენა. იანვრის შუა რიცხვებში რიემ საკმაოდ იმედიანი პასუხი უთხრა და ამგვარი პასუხები კოტარს სიხარულის ნაცვლად უგუნებობასა და სასოწარკვეთილებაში აგდებდა. ბოლოს უკვე ექიმი ეუბნებოდა, სტატისტიკური ცნობები თუმცა კი საამურია, მაგრამ გვიჯობს, თუ გამარჯვების ნაღარას ჯერ არ დავცემთო.

- სხვაგვარად რომ ვთქვათ, ~ შენიშნა კოტარმა, - არაფერი ვიცით და სენმა ხვალ-ზეგ შეიძლება ისევ იმძლავროს?

- დიახ, თუმცა ისიც შეიძლება, სულ უფრო და უფრო მეტი სნეული განიკურნოს.

ეს ვარაუდი, ყველა სხვას რომ შეაშფოთებდა, აშკარად გულს მოეფონა კოტარს და ტარუს თანდასწრებით არაერთგზის სცადა, თავისი უბნის კომერსანტებში გაევრცელებინა ეს აზრი. მართალი თუ გნებავთ, ეს არც გასაძნელებია, რადგან პირველი გამარჯვების ციებ-ცხელების შემდეგ ბევრის გონებაში ისევ ეჭვი ჩასახლდა და დააზრო პრეფექტურის დეკლარაციებით გამოწვეული სიხარული. კოტარი ნუგეშს ჰპოვებდა ამ შეშფოთების შემხედვარე, ზოგჯერ კი ისევ ღალატობდა სიმხნევე. „ეჰ, — ეუბნებოდა ტარუს, — ბოლოს ისე წავა საქმე, რომ კარიბჭესაც გააღებენ და ნახავთ, ყველა ზურგს შემაქცევს!“

ოცდახუთ იანვრამდე ყველამ შენიშნა მისი ხასიათის ეგზომ მალიმალ ცვალებადობა. ადრე სულ იმის ცდაში იყო, მთელი კვარტალისა და ყველა ნაცნობის გული მოეგო, ახლა სუყველას ზურგს აქცევდა. გარეგნულად, ყოველ შემთხვევაში, ხალხისგან განაპირდა და რამდენიმე დღეს კაცს არ გაჰკარებია. ვეღარც რესტორანში მოჰკრავდით თვალს, ვეღარც თეატრში, ვერც მის საყვარელ კაფეებში. და მაინც ეტყობოდა, გამოზომილი და უჩინარი ცხოვრებით როდი ცხოვრობდა, როგორც ეპიდემიის დაწყებამდე. მთლად განმარტოებულიყო თავის ბინაში და მეზობელი რესტორნიდან ატანინებდა სადილებს. მხოლოდ საღამოობით, ისიც მალულად თუ გავიდოდა გარეთ, ყიდულობდა, რაც ჰქონდა საყიდელი, და მაღაზიებიდან გამოსული უკაცურ ქუჩებში შერგავდა ხოლმე თავს. თუ ამ დროს ტარუ გადაეყრებოდა, ჰოსა და არას მეტს ვერაფერს ამოგლეჯდა პირიდან. შემდეგ უეცრად ისევ ამოიდგამდა ენას, ენაწყლიანად ალაპარაკდებოდა შავ ჭირზე, სხვის აზრს გამოიძივბდა და ყოველ საღამოს კვლავ სიამოვნებით დაინთქმებოდა ხალხის ტალღებში.

იმ დღეს, როცა პრეფექტურის დეკლარაცია გამოქვეყნდა, კოტარს თითქოს მიწამ უყო პირი. ორი დღის შვმდეგ ტარუმ თვალი მოჰკრა, როგორ დაწანწალებდა ქუჩებში. რანტიემ სთხოვა, გარეუბნამდე მიმაცილეთო. ტარუ იმ დღეს განსაკუთ– რებით იყო დაღლილი და შეჲოყმანდა. მაგრამ კოტარი არ მოეშვა. ძალიან აღელვებული ჩანდა, უთავბოლოდ იქნევდა ხელებს, ხმამაღლა და ჩქარ-ჩქარა ლაპარაკობდა. ჰკითხა ტარუს, მართლა თუ ფიქრობთ, რომ პრეფექტურის დეკლარაცია ჟამიანობის დასასრულს მოასწავებსო. ტარუმაც უთხრა თავისი ვარაუდი: ადმინისტრაციის დეკლარაცია თავისთავად საკმარისი არაა ჟამიანობის შესაჩერებლად, მაგრამ ჭკუასთან ახლოა ვიფიქროთ, რომ ეპიდემია, თუ რამ მოულოდნელობა არ დაგვატყდა თავს, შეწყდებაო.

— დიახ, – უთხრა კოტარმა, - თუკი მოულოდნელობა არ დაგვატყდა თავს. მოულოდნელობა კი ყოველთვის შეიძლება გამოტყვრეს.

ტარუმ შენიშნა, კაცმა რომ თქვას, პრეფექტურამ ეს მოულოდნელობაც გაითვალისწინა, რაკი ქალაქის კარიბჭის გახსნა ორი კვირით გადადოო.

– კარგადაც მოიქცა, — შესძახა კოტარმა, კვლავ პირქუშად იმზირებოდა და აღელვებაც არ დასცხრობია, - თორემ იმისდა მიხედვით, თუ როგორ წავა საქმე, შეიძლება კიდევაც გასცუდებოდა დანაპირები.

ტარუმ მიუგო, საქმე ასედაც შეიძლება შემობრუნდესო, მაგრამ ბოლოს მაინც დასძინა: ჯობს, იმედი ვიქონიოთ, რომ ქალაქის კარიბჭე მალე გაიხსნება და ნორმალურ ცხოვრებას დავუბრუნდებითო.

– დავუშვათ, ასეც მოხდეს, მაგრამ რას ნიშნავს, ნორმალურ ცხოვრებას დავუბრუნდებითო? — ჰკითხა კოტარმა.

– რასა და, კინოში ახალი ფილმი გვექნება, — ღიმილით მიუგო ტარუმ.

მაგრამ კოტარს არ ეღიმებოდა. მას სურდა, სცოდნოდა, ნიშნავს თუ არა ეს, რომ შავმა ჭირმა ვერაფერი შეცვალა ქალაქში და ყველაფერი წინანდებულად იქნება, ისე, თითქოს არც არაფერი მომხდარიყოსო. ტარუსთვის რომ გეკითხათ, შავმა ჭირმა კიდევაც შეცვალა ქალაქი და ვერც შეც" ვალა. ცხადია, ჩვენი თანამოქალაქეების უმხურვალესი სურვილი იყო და იქნება თავი ისე დაიჭირონ, თითქოს არაფერი შეცვლილიყოს და ამდე" ნად, ერთი მხრივ, არც არაფერი შეიცვლება, მაგ– რამ მეორე მხრივ, ყველაფერს დავიწყებას ვერ მისცემენ, რა ძალა და ღონეც არ უნდა იხმარონ. შავი ჭირი გულებში მაინც უეჭველად კვალს დატოვებსო. წვრილმა რანტიემ მიახალა, გულები მე არ მაინტერესებს, გულები მე ფეხებზე მკიდიაო. მარტო იმის გაგება სურდა, წყობა ხომ არ შეიცვლება, უწინდებურად თუ იმუშავებს ყველა დაწესებულებაო. ტარუ იძულებული გახდა, ეღიარებინა, ამაზე წარმოდგენაც არ მაქვსო. მაგრამ ვარაუდობდა, ეპიდემიის დროს აწეწილ დაწესებულებებს, ცოტა არ იყოს, გაუჭირდებათ წელში გამართვაო. საფიქრალი იყო ისიც, რომ უამრავი ახალი პრობლემა იჩენდა თავს, რომლებიც, სულ ცოტა, ძველ დაწესებულებათა რეორგანიზაციას მოითხოვდა.

– ჰო, ეგ შეიძლება, — კვერი დაუკრა კოტარ– მა, – მართლაც ყველას ყველაფერი თავიდან ვქნება დასაწყები.

კოტარის სახლს მიუახლოვდნენ. კოტარი აგზნებული ჩანდა, ცდილობდა, იმედიანად ჩვენებოდა თანამოსაუბრეს. წარმოიდგინა, როგორ იწყებდა თავიდან ცხოვრებას ქალაქი, როგორ შლიდა თავის წარსულს, რომ ყველაფერი სულ ნულიდან დაეწყო.

– იქნებ, ბოლოს და ბოლოს, თქვენს სასიკეთოდაც წარიმართოს საქმე, — უთხრა ტარუმ, - აკი გარკვეული აზრით ახალი ცხოვრება იწყება. სადარბაზოს წინ შედგნენ და ხელი ჩამოართვეს ერთმანეთს.

- მართალი ბრძანდებით, – უთხრა კოტარმა. თანდათან მეტი მღელვარება ეტყობოდა, - სულ თავიდან დაწყება მართლაც ჩინებული რამ იქნებოდა.

უცებ, დერეფნის ჩრდილს ორი კაცი გამოეყო. ტარუმ ძლივს გაიგონა, როგორ წაიჩურჩულა კოტარმა, ეს რა ჩიტები მოფრენილანო. ჩიტებმა, საუქმოდ გამოწყობილ მოხელეებს რომ ჰგავდნენ, ჰკითხეს კოტარს, ბატონი კოტარი ხომ არ ბრძანდებითო, მაზ კი ყრუდ შეჰყვირა, შეტრი" ალდა და ბნელში გაუჩინარდა, სანამ ის ორი და ტარუ გონს მოეგებოდნენ. უეცარი გაოცებისგან რომ გამოერკვა, ტარუმ ჰკითხა მოსულებს, რა გნებავთო. მათაც თავშეკავებით, მაგრამ ზრდილობიანად მიუგეს, რაღაც-რაღაცები უნდა გვეკითხა კოტარისთვისო, და დინჯად გაემართნენ იქით, სადაც წვრილი რანტიე გაუჩინარდა.

შინ რომ დაბრუნდა, ტარუმ თავის წიგნაკში ჩაწერა ეს ამბავი და ზედ დააყოლა, ძალიან ვარ დაღლილიო (ნაწერიც ამას ადასტურებდა). ისიც დაეწერა, კიდევ ბევრი რამ მაქვს გასაკეთებელი, მაგრამ ეს სულ არ არის საბაბი საიმისოდ, რომ მზად არ ვიყოო, და თავს ეკითხებოდა, ნეტავ, თუ ვარ მზადო. მერე პასუხობდა და ტარუს ჩანაწერებიც სწორედ აქ წყდებოდა: დღისითაც და ღამითაც მუდამ დგება ჟამი, როცა ყოველი კაცი მხდალია და მეც სწორედ ამ ჟამის მეშინიაო.

მესამე დღეს, კარიბჭის გალებამდე რამდენიმე დღით ადრე, ექიმი რიე შუადღისას შინ ბრუნდებოდა და თავს ეკითხებოდა, ნეტავ, დეპეშა თუ დამხვდებაო. თუმცა დღეცისმარე

იმგვარივე დაშქანცველი შრომა უწევდა, როგორც გაცხარებული ჟამიანობის დროს, საბოლოო განთავისუფლების მოლოდინმა სრულიად წარუხოცა დაღლილობის კვალი. ახლა იმედი ჩასახვოდა გულში და ლხენას ემლეოდა. სულ მუდამ ვერ დაძაბავ ნებისყოფას და გულსაც ვერ გაიქვავებ; და აი, ფიქრობდა, რა ბედნიერებაა, რომ ბოლოს და ბოლოს, შემიძლია ერთბაშად მოვადუნო საბრძოლველად შემართული ძალებიო. თუ დეპეშა, რომელსაც მოუთმენლად ელოდა, სასიკეთოს ამცნობდა, რიეს შეეძლო თავიდან დაეწყო ყველაფერი. მისთვის რომ გეკითხათ, ყველას თავიდან დაწყება მართებდა.

გვერდით ჩაუარა კონსიერჟის სადგომს. ახალი კონსიერჟი ფანჯარასთან იჯდა და უღიმოდა. კიბეზე რომ ადიოდა, ექიმს თვალწინ ედგა მისი სახე, დაღლილობისა და შიმშილისგან გადაფითრებული.

დიახ, თავიდან დაიწყებდა, როცა ბოლო მოეღებოდა ამ აბსტრაქციას და თუ ცოტათი მაინც გაუღიმებდა ბედი... მაგრამ ამ ფიქრებში გართულმა შვაღო თუ არა კარი, მაშინვე გამოეგება დედა და უთხრა, ბატონი ტარუ თავს უქეიფოდ გრძნობსო. დილით კი ამდგარიყო, მაგრამ გარეთ გასვლის ლონე აღარ ჰქონია და კვლავ ჩაწოლილიყო. ქალბატონი რიე შეშფოთებული ჩანდა.

— იქნებ სერიოზული არაფერი სჭირს, - უთხრა ვაჟმა.

ტარუ გაშხლართულიყო სანოლზე, მძიმე თავი ბალიშში ჩაეფლო, ღონიერი მკერდი გაშოკვეთილად მოუჩანდა საბანში. სიცხე ჰქონდა და თავის ტკივილი ანამებდა. რიეს უთხრა, ისეთი ნიშნები მაქვს, ადვილი შესაძლებელია ჭირიც მჭირდესო. – არა, ჯერ გარკვეულს ვერაფერს ვიტყვი, - გასინჯვის შემდეგ უთხრა რიემ.

მაგრამ ტარუს წყურვილი ახრჩობდა. დერეფანში ექიმმა უჩურჩულა დედას, შეიძლება, მართლაც ჭირი ეწყებაო.

~ ოჰ! – თქვა ქალმა, — ეს შეუძლებელია. მერე როგორ დროს! - და მაშინვე დააყოლა, — ჩვენთან გვყავდეს, ბერნარ!

რიე ჩაფიქრდა: — ნება არ მაქვს. მაგრამ ქალაქის კარი დღეს თუ ხვალ გაიღება და ამ ერთი რამის უფლებას კი მივცემდი თავს, შენ რომ არ მყავდე აქ.

— ბერნარ, ორთავე დაგვტოვე. მე აკი სულ ახ– ლახან ამცრეს.

ექიმმა მიუგო, ტარუც ახლახან აცრილი უნდა ყოფილიყო, მაგრამ იქნებ დაღლილობამ სძლია და უკანასკნელი აცრა გამოტოვა, ან სათანადოდ არ იფრთხილაო.

მერე თავის კაბინეტში შევიდა. როცა გამობრუნდა, ტარუმ დაინახა, რომ ხელში შრატის უზარმაზარი ამპულები ეჭირა.

— მაშ, ისაა, — აღმოხდა ავადმყოფს. — არა, მაგრამ სიფრთხილეს თავი არ სტკივა. პასუხად ტარუმ მკლავი მიუშვირა და იგრძნო, როგორ დაუსრულებლად უშხაპუნებდნენ შრატს, ზუსტად ისე, როგორც თვითონ უშხაპუნებდა სხვა ავადმყოფებს.

- საღამოს ვნახავთ, –უთხრა რიემ და სახეში შეხედა ტარუს,

- აქაურობას არ უნდა განმარიდოთ, ექიმო? — მთლად დარწმუნებული არ ვარ, რომ ჭირი გაქვთ?.

ტარუმ ნაძალადევად გაიღიმა: - ეს პირველი შემთხვევაა, ავადმყოფს რომ შრატს უშხაპუნებთ, მის იზოლაციას კი არ მოითხოვთ.

რიემ სახე მოარიდა. – დედაჩემი და მე მოგივლით. აქ უკეთ იქნებით. ტარუ დადუმდა და ექიმი, ამპულებს რომ ალაგებდა, დაელოდა, როდის ამოიღებდა იგი ხმას, რომ მისკენ მიხედვის საბაბი ჰქონოდა, მაგრამ ვერ გაუძლო დუმილს და ისევ საწოლს მიაშურა. ავადმყოფი უსიტყვოდ შემოჰყურებდა, სახე დაღლილი ჰქონდა, მაგრამ ნაცრისფერ თვალებში სიმშვიდე ედგა. რიემ გაუღიმა.

— დაიძინეთ, თუ მოახერხებთ. მე მალე დავბრუნდები.

კართან რომ მივიდა, ტარუს ძახილი ჩაესმა ყურში. მაშინვე შემობრუნდა, მაგრამ ტარუ თითქოს სათქმელს ებრძოდა:

— რიე, — უთხრა მან, — წმინდანად რომ იქცეთ, უნდა იცოცხლოთ. იბრძოლეთ!

დღის განმავლობაში მსუსხავმა სიცივემ ოდნავ იკლო, მაგრამ ნაშუადღევს საშინელი თქეში და სეტყვა წამოვიდა. მწუხრისას ცამ ცოტათი მოიშორა ღრუბლები და სიცივე უფრო საგრძნობი შეიქნა. რივ საღამოთი დაბრუნდა შინ. პალტო არ გაუხდია, ისე შევიდა მეგობრის ოთახში. დედამისი ქსოვდა. ტარუ თითქოს არ შერხეულიყო, მაგრამ მისი სიცხისგან გადაფითრებული ტუჩები ამხელდა, რა ბრძოლაც ჰქონდა გამოვლილი.

- როგორაა საქმე? - ჰკითხა ექიმმა. ტარუმ ძლივს შესამჩნევად აიჩეჩა ვეება მხრები.

- როგორ და, ვაგებ თამაშს. ექიმი მისკენ დაიხარა. სიცხით გათანგულ ტანზე ჯირკვლები დასხდომოდა. მკერდი ისე უდგანდგარვბდა, თითქოს შიგნით მთელი სამჭედლო ჩაზუდებულიყო. საოცარია, მაგრამ ტა– რუს ჭირის ორთავე სახის სიმპტომები გამოაჩნდა. რიემ თავი ასწია და თქვა, ეტყობა, შრატს ჯერ ბოლომდე არ უმოქმედიაო. ტარუ შეეცადა, რაღაც ეპასუხნა, მაგრამ ყელს მოზჯენილმა სიც – ხის ალმურმა სიტყვის თქმა არ აცალა.

ნასადილევს როე და დედამისი სნეულს მიუსხ– დნენ. ღამე ბრძოლით იწყებოდა ტარუსთვის და ექიმმა იცოდა, რომ ეს ბრძოლა ჟამიანობის ანგე" ლოზთან დილამდე გასტანდა. ტარუს განიერი მკერდი ან ფართო ბეჭები კი არ იყო ყველაზე საიმედო იარაღი ამ ბრძოლაში, არამედ სისხლი, ახლახან რომ იჩქეფა რიეს შპრიცქვეშ და ამ სისხლში მიმალული იდუმალი რამ, მის სულზე უფრო იდუმალი, რასაც ვერც ერთი მეცნიერება ვერ აღმოაჩენდა. რიეს კი მხოლოდ უნდა ეცქირა, როგორ ერკინებოდა სენს მისი მეგობარი. მრავალი თვის წარუმატებელი ბრძოლის შემდეგ კარგად ისწავლა ჩირქოვანი მუწუკების გაკვეთის, აცრების, ტონუსის ამწევი პრეპარატების ეფექტიანობის ფასი. კაცმა რომ თქვას, მისი ერთადერთი მოვალეობა იყო, ხელი შეეწყო შემთხვევისთვის, რომელიც ხშირად არც ერევა საქმეში, თუ ძალით არ გამოიწვიე. შემთხვევითობას კი უეჭველად მართებდა ახლა ხელის გამოღება, რადგან რიეს თვალწინ იყო სახე შავი ჭირისა, რომელიც სხვაზე მეტად აკრთობდა. შავი ჭირი ისევ და ისევ ცდილობდა, გვერდი აევლო მის წინააღმდეგ მიმართული ყველა ღონისთვის, ჩნდებოდა იმ ადგილებში, სადაც აღარავინ ელოდა, და ქრებოდა იქ, სადაც ჩანდა ფესვებგადგმული. ამჯერადაც საგონებელში ჩაეგდო ექიმი.

ტარუ უძრავად იწვა და იბრძოდა. ღამის განმავლობაში ერთხელაც არ აწრიალებულა სენის შემოტევაზე, იბრძოდა მხოლოდ თავის ბრგე ტანითა და სრული მდუმარებით. ერთხელაც არ დაულაპარაკია და ამით ამჟღავნებდა თავისდაუნებურად, რომ არც მართებდა სხვა რამეზე ფიქრი ასეთ დროს. რიეს ისღა დარჩენოდა, ბრძოლის ფაზებისთვის ედევნებინა თვალყური მეგობრის თვალებში, ხან გახელილი რომ ჰქონდა, ხანაც დახუჭული, ხან მოჭუტული, ხანაც გაფართოებული, ხან რაღაც საგანს რომ მიაშტერებდა ჩაციებით, ხანაც

რიესა და დედამისს რომ მიაპყრობდა. ყოველთვის, როცა ექიმი აწყდებოდა ამ მზერას, ტარუ დიდი გაჭირვებით უღიმოდა.

წამით ქუჩიდან აჩქარებული ფეხის ხმა შემოესმათ. თითქოს შორეულ გრუხუნს გაურბოდა ვიღაცა. მაგრამ გრუხუნი თანდათან მოახლოვდა და შხაპუნით მოასკდა ფილაქანს: ისევ გაწვიმდა, მალე ზედ სეტყვაც დაერთო და ტკაცატკუცი ატეხა ქვაფენილზე. ფანჯრებზე გადმოფარებული ვეება ტენტები დაიბერა. ნახევრად ჩაბნელებულ ოთახში მჯდარმა რიემ წუთით წვიმას მიუგდო ყური და კვლავ ტარუს მიაჩერდა, რომელიც სასთუმალთან მდგარი ლამპის ნაშუქით იყო განათებული. დედამისი ქსოვდა, დროდადრო თავს აიღებდა და ყურადღებით აკვირდებოდა ავადმყოფს. ექიმმა უკვე ყველაფერი გააკეთა, რისი გაკეთებაც შეეძლო. წვიმის შემდეგ სიჩუმე შენივთდა ოთახში. ამ სიჩუმეს მხოლოდ უხილავი ბრძოლის უტყვი მშფოთვარება არღვევდა. უძილობისგან გატანჯულ ექიმს ამ სიჩუმეში თითქოს ჟამიდან ჟამს ჩუმი სტვენა ესმოდა, რომელიც მითელი ეპიდემიის მანძილზე თან სდევდა. დედას უჩურჩულა, დაწექიო, მაგრამ ქალმა უარის ნიშნად თავი გადააქნია, თვალებში სხივი ჩაუდგა, შემდეგ გულდასმით დააცჭერდა ჩხირებს, თვალი ხომ არ ჩამივარდაო. რიე წამოდგა, ავადმყოფისთვის წყალი რომ დაელევინებინა, და ისევ საწოლთან ჩამოჯდა.

გამვლელებს გამოდარებით ესარგებლათ, სწრა– ფი ნაბიჯებით მიუყვებოდნენ ტროტუარებს. მათი ნაბიჯების ხმა თანდათან შორეული ხდებოდა და ბოლოს წყდებოდა კიდეც. ექიმმა პირველად შენიშნა, რომ ეს ღამე, რომლის წიაღშიც ბევრი ნაგვიანები მგზავრი სეირნობდა და სასწრაფო დახმარების საყვირთა ხმები არ ისმოდა, უწინდელ ღამეებს მოჰგავდა. ეს ჟამიანობისგან თავდახსნილი ღამე იყო და ისეთი შთაბეჭდილება იქმნებოდა, თითქოს სიცივის, ლამპიონებისა და ბრბოსგან განდევნილი სენი ქალაქის ბნელ წიაღს დასხლტომოდა, აქ, ამ თბილ ოთახში შემოყუჟულიყო და სამკვდრო-სასიცოცხლო ბრძოლა გაემართა ტარუს უმოძრაოდ გაშოტილ სხეულთან. ჭირი უკვე აღარ დაჰქროდა ქალაქის ცაზე, მაგრამ ხმადაბლა სტვენდა ოთახის შეხუთულ ჰაერში. სწორედ მისი ხმა იყო, რივს რომ ესმოდა ეს რამდენიმე საათი. უნდა დალოდებოდა, რომ ჭირი აქაც უკუქცეულიყო, თავი აქაც დამარცხებულად ეცნო.

განთიადს ცოტაღა უკლდა, როცა რიე დედისკენ გადაიხარა და უთხრა:

— უთუოდ უნდა დაწვე, რომ რვა საათზე ჩემი შეცვლა შეძლო. სანამ დაწვებოდე, ინსტილაცია გაიკეთე.

ქალბატონი რიე წამოდგა, საქსოვი წამოკრიფა და საწოლისკენ გადაიხარა. ტარუს ეს ერთი ხანობა იყო, დახუჭული ჰქონდა თვალები. ოფლი უხუჭუჭებდა თმას კოპებიან შუბლზე. ქალბატონმა რიემ ამოიოხრა და სნეულმაც თვალი გაახილა. დაინახა ალერსიანი სახე, მის თავთან რომ დახრილიყო და თუმცა სიცხით იყო სულ ერთიანად გათანგული, კვლავ ჯიუტი ღიმილი გაუკრთა ბაგეზე. მაგრამ თვალები მყისვე მიელულა. მარტო რომ დარჩა, რიე იმ სავარძელში ჩაესვენა, რომელშიც ერთი წუთის წინ დედამისი იჯდა. ქუჩიდან ჩა– მიჩუმი არ ისმოდა და ირგვლივ მკვდრული სიჩუმე გამეფებულიყო. დილის სუსხი ატანდა ოთახში. ექიმს თვლემა მოვრია, მაგრამ განთიადის პირველმა თრთოლვამ დაუფრთხო ძილი. შეაჟრჟოლა, მერე ტარუს გადახედა და მიხვდა, სენი წამით დახ– სნოდა ავადმყოფს და მასაც ჩასძინებოდა. ცხენშებმული ოთხთვალას რკინით შემოსალტული ხის თვლების ხრიგინი ჯერაც არ მიმწყდარიყო. ფანჯარაში ჯერ ისევ ბნელოდა. როცა ექიმი საწოლისკენ გაემართა, ტარუმ უაზრო თვალებით შემოხედა, თითქოს ჯერაც ძილში იყო დანთქმული.

- გეძინათ, არა? - ჰკითხა რიემ. - დიახ. - უკეთ სუნთქავთ? - ცოტათი. განა ეს რამეს ნიშნავს? რივმ იყუჩა და ცოტა ხნის შემდეგ უთხრა: -- არა, ტარუ, არაფერსაც არ ნიშნავს, თქვენ ჩემსავით უზყით, რომ ეს დილის რემისიაა და მეტი არაფერი.

ტარუმ თავი დაუქნია. — გმადლობთ, — უთხრა ექიმს, — სულ საიმართლე მითხარით ხოლმე.

რიე ავადმყოფის ფერხთით ჩამოჯდა. სულ ახლოს გრძნობდა სნეულის გრძელ, გაფიჩხულ ფეხებს, როგორიც მიცვალებულებს აქვთ ხოლმე. ტარუმ ქშენა დაიწყო.

– სიცხე კვლავ ამიწევს, არა, რიე? — ჰკითხა ექიმს ქოშინით.

— ჰო, ოღონდ შუადღით და მაშინ გაირკვევა ყოველივე.

ტარუმ კვლავ დახუჭა თვალი, თითქოს ძალას იკ" რებდა. სახეზე დაღლილობა აღბეჭდოდა. ელოდა სიცხის ახალ შემოტევას, სადღაც მისი სხეულის სიღრმეში რომ დაბუდებულიყო. თვალი რომ გაახილა, მზერა დაბინდოდა. მხოლოდ მაშინ გაუნათდა თვალი, საწოლთან დახრილი რიე რომ დაინახა.

— მოსვით, — ეუბნებოდა ექიმი. ავადმყოფმა წყალი მოსვლა და კვლავ ჩაჰკი– და Cთავი.

— როგორ გამიგრძელდა, — თქვა ამოოხვრით. რიემ მკლავზე მოუჭირა ხელი, მაგრამ ტარუ მისკენ ალარ იყურებოდა და ეტყობოდა, აღარც არაფერი ესმოდა მისი. უეცრად, სიცხე თვალნათლივ შვმოენთო თმის ძირებამდე, თითქოს რაღაც შინაგანი კაშხალი გაურღვიესო. როცა ტარუს მზერა კვლავ ვექიმისას შვხვდა, ექიმი სახედაძაბული ამხნევებდა მეგობარს. ავადმყოფი კვლავ შეეცა" და გაეღიმა, ოღონდ ეს ღიმილი არ გასცილებია შეკრულ კრიჭას და მოთეთრო დუჟით შედუღაბებულ ბაგეთ. მის გაქვავებულ სახეზე მხოლოდ თვალებიღა ვლავდნენ ვაჟკაცური შემართებით.

შვიდ საათზე ქალბატონი რიე შემოვიდა ოთახში, ექიმი თავის კაბინეტში გავიდა, რომ ლაზარეთში დაერეკა და ეთხოვა, ვინმე შემცვლელი მომინახეთო. გადაწყვეტილი ჰქონდა, კონსულტაციე" ბიც გადაედო და წამით თვალის მოსატყუებლად კაბინეტის დივანზე მიწვა, მაგრამ მყისვე წამოხტა და საწოლ ოთახში შეტრიალდა. ტარუს ქ-ნი რიესკენ შემოებრუნებინა სახე. შესცქეროდა მისგან სულ ახლოt. შენივთულ პატარა ჩრდილს სკამზე, რომელსაც ხელები მუხლებზე დაეწყო; ისე დაძაბულად შეჰყურებდა, რომ ქალბატონმა რიემ თითი მიიტანა ტუჩებთან, როცა ოთახში შემოსული შვილი დაინახა, და წამოდგა, რათა სასთუმლის ნათურა ჩაექრო. მაგრამ ფარდებში თანდათანობით იჭრებოდა დლის სინათლე და ცოტა ხნის შემდეგ, როცა ავადმყოფის ნაკვთებმა ამოყვინთეს სიბნელიდან, ქალბატონმა რიემ დაინახა, რომ ტარუს კვლავ მისთვის მიეციებინა მზერა. სნეულისკენ დაიხარა, სასთუმალი გაუსწორა და სანამ თავის ადგილას დაჯდებოდა, წამით ხელი დაადო გაოფლილსა და შეხუჭუჭებულ თმაზე. მაშინ მის ყურს მისწვდა შორიდან მომავალი, ყრუ ხმა, მადლობას რომ ეუბნებოდა და არწმუნებდა, ამიერიდან აღარა მიშავსო. ქალი ხელახლა რომ დაჯდა, ტარუს კვლავ დახუჭული ჰქონდა თვალები და გატანჯულ სახეზე, თუმც კი კრიჭა მაგრად ჰქონდა შეკრული, თითქოს ისევ ღიმილი დatამაშებდა.

შუადღისაას ავადმყოფს სიცხე ძალიან აუვარდა. შინაგანი რხევა არყევდა მის სხეულს. მალე სისხლიც ამოჰყვა ნახველს, ჯირკვლები აღარ უსივდებოდა, მაგრამ არც გაჰქრობია. ისევ ისე იყვნენ გაქვავებული, თითქოს სახსრებს ჩახრახნოდნენ და რივმ გადაწყვიტა, მათ გასერვას აზრი არ აქვსო. ხურვებისა და ხველების შემოტევებს შორის ტარუ ჟამიდან ჟამს ისევ გადმოხედავდა ხოლმე თავის მეგობრებს. მაგრამ თვალს სულ უფრო და უფრო იშვიათად

ახელდა და სხივი, რომელიც მის განაცრებულ სახეს აშუქებდა, თანდათან ქრებოდა. ქარიშხალს, ამ სხეულს უმოწყალოდ რომ არხევდა, იშვიათადღა ანათებდა ელვა და ტარუც წელა მიჰყვებოდა ამ გრიგალს. რიეს თვალწინ ახლა მარტოოდენ უძრავი ნიღაბიღა იდო, ინერტული და ღიმჩამორეცხილი. ეს სახე, მისთვის ესოდენ მახლობელი რომ იყო, ახლა ათასლახვარდასობილი, არაადამიანური სატკივრით დადაგული, ცის ყველა ავი ქარით დაქარული, მის თვალწინ შავი ჭირის მორევში იძირებოდა და მას არ შევძლო წყალწაღებულისთვის ეშველა რამე. თვითონ ნაპირზე უნდა დარჩენილიყო ხელცარიელი და გულდასერილი, უიარაღო და უმწეო ამერთხელ კიდევ მისი მძლეველი უბედურების წინაშე. ბოლოს, უძლურების ცრემლებმა ხელი შეუშალეს, დაენახა, როგორ უეცრად შებრუნდა ტარუ კედლისკენ და ყრუ კვნესას როგორ ამოაყოლა სული, თითქოს მთავარი ძარღვი ჩაუწყდა სხეულშიო. მომდევნო ღამე ბრძოლის აღარ იყო, დუმილის გახლდათ. სამყაროდან მოზყვეტილ ამ ოთახში, ახ– ლა უკვე ჩაცმულო მიცვალებულის თავთით მდგარ“ მა რიემ იგრძნო, როგორ დაქროდა საოცარი სიმშვიდე, რომელიც ამას წინათ, ჟამიანობისას, ტერა“ სებს ზემოთ ტრიალებდა, როცა ქალაქის კარიბჭეზე იერიში მიიტანეს. ჯერ კიდევ მაშინ ფიქრობდა ამ სიჩუმეზე, რომელიც ამოიზრდებოდა საწოლებიდან, სადაც ადამიანები სულს უტევებდნენ. ყველგან იგივე პაუზა იყო, იგივე საზეიმო ინტერვალი, მუდამ იგივე დამშვიდება, თან რომ მოჰყვე" ბა ბრძოლებს. ეს დამარცხების დუმილი გახლდათ. მაგრამ დუმილი, მის მეგობარს რომ მოსავდა, ისე“ თი მექისე ჩანდა, ისე ერწყმოდა ჟამიანობისგან თავდახსნილ ქუჩებისა და ქალაქის სიჩუმეს, რომ რიე კარგად გრძნობდა, ეს დამარცხება უკვე საბოლოო იყო, იმგვარი, ომებს რომ მოსდევს და თვით მშვიდობასაც უკურნებელ ტანჯვად გვიქცევს. ექიმმა არ უწყოდა, ტარუმ ბოლოს თუ მაინც ჰპოვა სიმშვიდე, მაგრამ თავად კი ამწუთას ფიქრობდა, ჩემთვის ამიერიდან აღარ იარსებებს სიმშვიდე, როგორც შვილმკვდარი დედისთვის ანდა კაცისთვის, მეგობარი მიწას რომ მიაბარაო.

გარეთ ისევ ცივი ღამე იდგა, მოწმენდილსა და გაყინულ ცაზე ვარსკვლავები კიაფობდნენ. სანახევროდ ჩაბნელებულ ოთახში იგრძნობოდა, როგორ აწვებოდა სიცივე -- პოლარული ღამის ეს მკრთალი სუნთქვა — შუშებს. საწოლის ახლოს ქალბატონი რიე იჯდა ჩვეულ პოზაში; მარჯვენა მხარს სასთუმალთან მდგარი ნათურა უნათებდა. ოთახის შუაგულში, შუქისგან მოშორებით რიე მიმჯდარიყო სავარძელში. ცოლი აგონდებოდა, მაგრამ ამ ფიქრს ჯიუტად იცილებდა თავიდან. გამვლელთა ფეხის ხმა მკაფიოდ გაისმოდა სიცივეში.

— ყველაფერი მოაგვარე? – ჰკითხა ქ-მა რიემ.

~ ჰო, დავრეკე.

მერე ისევ განაგრძეს მდუმარე ღამისთევა. ქ-ნი რიე დროდადრო შვილს გადახედავდა. მის მზერას რომ დაიჭერდა, შვილი ულიმოდა. ქუჩიდან ღამეული ხმები მოისმოდა: თუმცა საამისო ნებართვა ჯერ არ მიეცათ, ბევრს მანქანაც გამოეყვანა. მანქანები სწრაფად დასრიალებდნენ ქვაფენილზე, ქრებოდნენ და ხელახლა ჩნდებოდნენ. მოისმოდა რაღაც ხმები, გადაძახილ-გადმოძახილი, მერე კვლავ სიჩუმე დაისადგურებდა, რომელსაც ცხენის ფლოქვების ხმა, მოსახვევში ტრამვაის ხრიგინი ან გაურკვეველი გნიასი არღვევდა და მერე ყველაფერი კვლავ ღამის სიჩუმეში ინთქმებოდა.

— ბერნარ!

— ჰო, დედი.

– არ დაილალე?

- არა.

რივმ იცოდა, რას ფიქრობდა დედამისი, იცოდა, რომ დედას უყვარდა ამ წუთში. მაგრამ ისიც იცოდა, რომ დიდი არაფერი ზედვნაა ადამიანიშვილი გიყვარდეს, ყოველ შემთხვევაში, სიყვარული: თავის დღეში არაა ისეთი ძლიერი, რომ სიტყვაში გამჟღავნდეს. ასე რომ, მასა და დედამისს მუდამ უსიტყვოდ ეყვარებათ ერთიმეორე. მერე დედაც მომიკვდება, ან თვითონ მოვკვდები და მთელი სიცოცხლის მანძილზე სიყვარულში ამაზე მეტად ვერ გამოვუტყდებით ერთმანეთსო. ასევე ცხოვრობდა ტარუს გვერდით და ტარუ ისე მოკვდა იმ სალამოს, რომ მათ მეგობრობას არ დასცალდა ბოლომდე გაეშალა ფრთები. ტარუმ წააგო პარტია, როგორც თავად იტყოდა ხოლმე. რიემ კი, რა მოიგო? მხოლოდ ის, რომ ჭიროანობა გამოიარა და დაიმახსოვრა, იგემა მეგობრობა და მეხსიერებაში ჩაიჭედა, იგემა სინაზე და ერთი დღეც იქნება, ისიც მოგონებასღა შემორჩება. ყველაფერი, რისი მოხვეჭაც კაცს შეეძლო ჟამიანობასა და სიცოცხლის თამაშში, ცოდნა და მახსოვრობა იყო. იქნებ ტარუც სწორედ ამას ეძახ– და პარტიის მოგებას!

მანქანამ ისევ ჩაიქროლა ქუჩაში და ქალბატონი რიე ოდნავ შეირხა სკამზე, ექიმმა გაულიმა. დედამ უთხრა, არ დავღლილვარო და მაშინვე დააყოლა:

- იქ, მთებში უნდა წახვიდე დასასვენებლად, – ასეც ვიზამ, დედი. მართლაც წავიდოდა და დაისვენებდა. რატო– მაც არა? საბაბიც მიეცემოდა მოგონებებისთვის. მაგრამ თუკი ამას ეთქმოდა პარტიის მოგება, რა მძიმე უნდა იყოს სიცოცხლე მხოლოდ იმის ამარა, რაც ვიცით და რაც გვახსოვს, თუკი მოკლებული ვიქნებით იმას, რისი იმედიც გვაქვს. უთუოდ ასე ცხოვრობდა ტარუ და შეგნებული ჰქონდა, რა უნაყოფო რამ არის ილუზიების გარეშე სიცოცხლე. არ არსებობს სულის სიმშვიდე იმედის გარეშე და ტარუ, ვინც კაცთ სხვათათვის მსჯავრის დადების ნებართვას არ აძლევდა, თუმცა კი უნყოდა, რომ თვით მსხვერპლნიც ხშირად ჯალათებად გადაიქცევიან, ცხოვრობდა გულში დაბუდებული ამ ვარამით და შინაგანი წინააღმდეგობებით ქენჯნილს თავის დღეში არ სცოდნია, იმედი რა იყო. იქნებ ამიტომაც მოინდომა წმინდანად ქცევა და სულის სიმშვიდეს ხალხის სამსახურში დაუწყო ძებნა? რიემ ამ ამბების შესახებ არსებითად არაფერი იცოდა, მაგრამ ამას არც ჰქონია დიდი მნიშვნელობა, ტარუს რომ გაიხსენებს, თვალწინ დაუდგება კაცი, მაგრად რომ ბღუჯავდა საჭეს მანქანის მართვისას, თვალწინ დაუდგება მისი ბრგე ტანი, ახლა უძრავად რომ გაშოტილიყო საზოლზე. სიცოცხლის სითბო და სახე სიკვდილისა - აი, ეს გახლდათ ცოდნა.

უთუოდ ამიტომაც იყო, რომ დილით ექიმი მშვიდად შეხვდა ცოლის სიკვდილის ამბავს. თავის კაბინეტში იჯდა. დედამისმა თითქმის სირბილით მოუტანა დეპეშა, მერე ისევ გაიქცა, რომ ფოსტალიონისთვის ცოტაოდენი ფეხის ქირა მიეცა. როცა შემობრუნდა, მის შვილს ხელში გახსნილი დეპეშა ეჭირა. ქალმა შეხედა, მაგრამ რიე ჯიუტად გასცქეროდა ფანჯარაში საუცხოო დილას, პორტის თავზე რომ თენდებოდა.

— ბერნარ, – შეეხმიანა ქალბატოზი რივ. შვილმა დაბნეულად შეხედა. - რაო დეპეშამ? - ჰკითხა ქალმა. ~ ჰო, დედი, – გამოხედა ექიმმა, — ერთი კვირის წინ.

ქალბატონმა რიემ ფანჯრისკენ მიაბრუნა თავი. ექიმი დუმდა. შემდეგ უთხრა დედას, ნუ ტირი, ამ ამბავს ველოდი, მაგრამ მემწარაო მაინც. ამას რომ ამბობდა, მიხვდა, რომ მის ტანჯვაში გაოცება არ ერია. ეს რამდენიმე თვე და რამდენიმე დღე სულ ეს სატანჯველი ღრღნიდა. ბოლოს, თებერვლის ერთ საუცხოო დილას, ქალაქის კარიბჭეც გააღეს. ხალხი, გაზეთები, რა" დიო და პრეფექტურა სიხარულით შეხვდნენ ამ ამბავს. მთხრობელს ისღა

დარჩენია, აღწეროს ეს ლხვნა, კარიბჭის გაღებას რომ მოჰყვა, თუმცა კი თვითონ არ იყო თავის თავის უფალი და არ შეეძლო მთლიანად შეერთებოდა სხვათა სიხარულს.

იმ დღესა და იმ ღამეს დიდი საზეიმო მსვლელობა მოაწყვეს ქალაქში. იმავე დროს მატარებლებმაც მოაკივლეს სადგურებს, შორეული ზღვებიდან მოსულმა გემებმა ღუზები ჩაუშვეს ჩვენს ნავსადგურში და თავისებურად გვამცნეს, რომ ამ დღეს ყველა იმათთვის, ვინც განშორებით იტანჯებოდა, შეხვედრის სიხარული მოჰქონდა.

ადვილად წარმოიდგენთ, რად უნდა ქცეულიყო განშორების სატანჯველი, ბევრ ჩვენს თანა– მოქალაქეს გულს რომ უფლეთდა. მატარებლები, ამ დღეს რომ შემოდიოდნენ ჩვენს ქალაქში, აქედან გასულებზე ნაკლებ გაჭედილნი როდი იყვნენ. ყველამ დაიზევა ადგილი ჯერ კიდევ ორი კვირის წინ და შიშით გული ელეოდათ, ვაითუ პრეფექტურამ უკანასკნელ წუთს თავისი გადაწყვე“ ტილება გააუქმოსო. ზოგ მგზავრს, ქალაქს რომ უახლოვდებოდა, მთლად არ გადაუგდია გული– დან შიში, რადგან ვარაუდით თუ იცოდა, რა ბედი ეწია მისიანებს, სხვათა შესახებ და თვით ქალაქის შესახებ არა უწყოდა რა და ეგონა, ქალაქი შესაზარი შესახედავი იქნებაო. მაგრამ ეს ითქმოდა უფრო იმათზე, ვისაც ვნება არ დაგავდა მთელი ამ ხნის განმავლობაში.

ვნების ქარით დადაგულნი კი მთლად თავიანთი აკვიატებული აზრის ტყვეობაში იყვნენ. მათ– თვის მხოლოდ ერთი რამ შეიცვალა: უწინ, გადასახლების ჟამს, თვეების მანძილზე ცდილობდნენ, როგორმე დაეჩქარებინათ დრო, აეძულებინათ, ელვის სისწრაფით ევლო, ახლა კი, როცა ქალაქი გადაიშალა მათ თვალთა წინაშე და მატარებელმა კვე დამუხრუჭება იწყო, ნატრობდნენ, ნეტავ, დრო გაჩერდეს, გაქვავდესო. ბუნდოვანი და ამავე დროს მწველი გრძნობა იდუმალ სურვილს აღუძრავდათ, რაკი ეს თვეები დაკარგა ჩვენმა სიყვარულმა, სამაგიეროდ იმით მაინც მოგვეზღოს, რომ სიხარულის ჟამი მოლოდინისაზე ორჯერ უფრო გახანგრძლივდესო. და ისინიც, ვინც მათ ელოდ“ ნენ თავ-თავიანთ ოთახებში ან ბაქანზე, — რამბერისა არ იყოს, რამდენიმე კვირით ადრე რომ შეატყობინა ცოლს, ჩამოსვლა შეიძლებაო და წუთი წუთზე ელოდა ქალს, რომელმაც ყოველი ღონე იხმარა ჩამოსასვლელად, — იმავე მოუთმენლობისა და დაბნეულობის ტყვეობაში იყვნენ. ეს სიყვარული თუ სინაზე ჭირიანობას თვეების მანძილზე აბსტრაქციად ექცია და რამბერიც შიშის კანკალით ელოდა, როდის დაუყენებდა მათ პირისპირ ხორცშესხმულ არსებას, რომელიც ამ სიყვარულისა თუ სინაზის საგანი იყო.

უნდოდა, ისევ იმ რამბერად ქცეულიყო, ვინც ეპიდემიის დასაწყისში ცდილობდა უკანმოუხედავად გაქცეულიყო ქალაქიდან და გაჭრილიყო მის შესახვედრად, ვინც უყვარდა. მაგრამ იცოდა, რომ ეს შეუძლებელი იყო. ის შეიცვალა, ჟამიანობამ უცნაური გულგრილობა შეჰყარა, რომელსაც რაც ძალი და ღონე ჰქონდა, ებრძოდა და რაც კა– ეშნის დარად დაუფლებოდა. ცალკერძ იმის ფიქრი ტანჯავდა, ეს შავი ჭირი ისე ერთბაშად შეწყდა, გონს მოსვლაც არ მაცალაო. ბედნიერება ელვის სისწრაფით უახლოვდებოდა, მოვლენათა მსვლელობა მოლოდინსა წინ უსწრებდა. რამბერს ესმოდა, რომ ყველაფერი ერთბაშად დაუბრუნდებოდა და რომ სიხარული დამწვრობას ჰგავს — გემოს ვერაფერს ჩაატან.

კაცმა რომ თქვას, მეტნაკლებად ყველა მის დღეში იყო და სწორედ ამ ყველაზე მინდა გიამბოთ. სადგურის ბაქანზე, სადაც კვლავ ნასკვავდნენ პირადი ცხოვრების ძაფს, ჯერ კიდევ თავიანთ ერთობას გრძნობდნენ და ეს მათ მზერაში, მათ ღიმილში გამოსჭვიოდა. მაგრამ როგორც კი ორთქლმავლის კვამლს მოჰკრეს თვალი, გადასახლების ეს შეგრძნება ერთბაშად გაანელა მღელვარე და თავბრუდამხვევი სიხარულის შხაპუნა წვიმამ. მატარებელი რომ ჩამოდგა, ამავე ბაქანზე დაწყებულ დაუსრულებელ განშორებათ ვრთ წამში

მოეღო ბოლო, როცა დამხვდურთა მკლავები ლხენით, ხარბად შემოეჭდო სხეულებს, რომელთა სითბო და მოყვანილობა დავიწყებული ჰქონდათ. რამბერმა ვერც კი მოასწრო შეეხედა იმ ქალისთვის, მისკენ რომ მორბოდა და ქალი უკვე გულში ჰყავდა ჩაკრული. მაგრად მოხვია ხელები, მკერდზე მიიკრა მისი თავი, სახეს ვერ ხედავდა, მარტო ნაცნობ თმასლა ეალერსებოდა. უეცრად ცრემლი წასკდა თვალებიდან და არ კი უწყოდა, რისი ბრალი იყო ეს — ახლანდელი ბედნიერებისა თუ ამდენ ხანს გულში ჩაგუბებული ნაღველისა. იმას კი ხვდებოდა, რომ ეს ცრემლები ხელს უშლიდა, შეემოწმებინა, მის მკერდში ჩარგული სახე ამდენი ხნის ნანატრი ქალის იყო თუ ვინმე უცხოსი. მოგვიანებით შეიტყობს, გა“ მართლდება თუ არა მისი ეჭვი. ამ წუთში კი, ისევე, როგორც ყველა იქ მყოფს, სურდა ეწმუნა, შავ ჭირს შეუძლია ისე მოვიდეს და წავიდეს, კაცთა გულებში ვერაფერი შეცვალოსო.

ყველა წყვილი ხელიხელგადახვეული ბრუნდებოდა შინ, ველარავის და ვეღარაფერს ხედავდნენ, გარეგნულად ჭირზე გამარჯვებულთ დავიწყებოდათ ყველანაირი განსაცდელი და ისინიც, ვინც მათთან ერთად ჩამოჰყვა მატარებელს, არავინ დახვედრია და ახლა იმის ფიქრში იყო, სახლში მისულს უთუოდ გამიმართლდება შიში, ხანგრძლივმა დუმილმა გულში რომ ჩამისახლაო. ამ უკანასკნელთათვის, რომელთაც თანამგზავრად მხოლოდ ახლად შობილი მწუხარება სდევდათ, და სხვებისთვისაც, გარდაცვლილი არსების მოგონებას რომ მისცემოდნენ, ამწუთას ყველაფერი სხვაგვარად მოჩანდა და განშორების გრძნობა მთლად გაუსაძლისი გამხდარიყო, მათთვის – ამ დედებისთვის, ქმრებისთვის, მიჯნურებისთვის, რომელთაც მთელი სიხარული ჩამარხეს უსახელო თხრილში გაუჩინარებულ, ანდა ფერფლის გროვად ქცეულ საყვარელ არსებასთან ერთად, ჟამიანობა ისევ გრძელდებოდა.

მაგრამ მათ სიმარტოვეზე ვილა ფიქრობდა? შუადღისას მზემ დასძლია ცივი ქარი, დილიდან რომ ერკინებოდა, და ჰაერს უძრავი შუქის ტალღები მოჰფინა. დღე თითქოს გაქვავდა. ბორცვზე აღმართული ციხესიმაგრიდან ზარბაზნები განუწყვეტლივ ისროდნენ ცაში, მთელი ქალაქი გა“ მოეფინა გარეთ, რომ ეზეიმა ეს სულის შემგუბებელი წუთი, როცა ტანჯვის ჟამი დასრულდა, ხო“ ლო დავიწყების ჟამი ჯერ არ დამდგარიყო.

ყველა მოედანზე, ცეკვა-თამაში გაეჩაღები“ ნათ. მოძრაობა მყის გაცხოველდა და მანქანებს უყირდათ ხალხით შეტბორილ ქუჩებში გავლა. ქა“ ლაქის ზარები განუწყვეტლივ რეკდნენ ნაშუადღევიდან მოყოლებული და გუგუნით ავსებდნენ ლაჟვარდოვან ცას, რომელსაც ოქროსფერი დაჰკრავდა. ეკლესიებში პარაკლისს იხდიდნენ, სა" მადლობელს აღავლენდნენ. გასართობი დაწესებულებებიც გაჭედილი იყო და კაფეების მეპატ– რონენი ხვალინდელ დღეზე აღარ ფიქრობდნენ, ისე არიგებდნენ უკანასკნელ სასმელს. დახლების წინ ერთიანად აგზნებული ხალხის ბრბო ტრიალებდა, მათ შორის ბევრი იყო ხელიხელგადახ– ვეული წყვილიც, უცხო თვალს რომ აღარ ერიდებოდა. ყველა ყვიროდა ან იცინოდა. სასიცოცხ“ ლო ძალებს, რომლებსაც აგრერიგად ზოგავდნენ მთელი ამ თვეების მანძილზე, როცა თითოეულ მათგანს სული კბილით ეჭირა, იმ დღეს თავისუფლად ხარჯავდნენ, რადგან ეს მათი გადარჩენის დღედ მიაჩნდათ. ხვალ ცხოვრება დაიწყება და თან სიფრთხილესაც მოიტანს. ახლა კი სხვადასხვა წრის ხალხი უძმობილდებოდა ერთმანეთს. თანასწორობა, რომელიც სიკვდილმაც კი ვერ დაამყარა, სიხარულსა და ხსნას დაემყარებინა ამ რამდენიმე საათით მაინც. მაგრამ ეს ბანალური სიშმაგე როდი იყო და ისინი, ვინც ქუჩებს ავსებდნენ ნაშუადღევს, ხშირად გარეგნული სიმშვიდით ნიღბავდნენ უფრო სათუთ ბედნიერებას. ბევრი წყვილი და ბევრი ოჯახი გარეგნულად მართლაც ისე გამოიყურებოდა, თითქოს

მშვიდობიანი მოსეირნენი ყოფილიყვნენ და მეტი არაფერი. სინამდვილეში უმრავლესობა იმ ადგილების მოსახილველად მიეშურებოდა, სადაც იტანჯნენ. ჩამოსულთათვის უნდა ეჩვენებინათ შავი ჭირის თვალში საცემი თუ იდუმალი ნიშნები, მისი ცოცხალი კვალი. ზოგ შემთხვევაში მეგზურის როლს სჯერდებოდნენ, კაცისა, ვისაც ბევრი რამ უნახავს, ბევრიც განუცდია. ჟამიანობის ეს გადამტანნი საფრთხეზე ისე ლაპარაკობდნენ, რომ მსმენელთ შიშს არ აღუძრავდნენ. ეს უწყინარი სიამოვნებანი გახლდათ. მაგრამ სხვა შემთხვევებში უფრო ძრწოლის მომგვრელ გზას გაუყვებოდნენ ხოლმე, როცა მოგონების ტკბილი კავშნით შეპყრობილი საყვარელი სატრფოს ეუბნებოდა: „მაშინ, ამ ადგილას, ისე გინატრე, ისე გინატრე, შენ კი არსად ჩანდი“. ამ ადამიანებს, რომლებსაც ვნება მიუძღოდათ მეგზურად, უმალვე გამოარჩევდით სხვათაგან: ისინი ჩურჩულისა და აღსარებათა კუნძულებად მოჩანდნენ ირგვლივ შემოჯარულ მოზეიმე ხალხში. ისინი უკეთ ამცნობდნენ ირგვლივ მყოფთ, განსაცდელმა ჭეშმარიტად გადაიარაო, ვიდრე ორკესტრები, ყოველ გზაჯვარედინზე რომ უკრავდნენ. რადგან ეს აღტაცებული სიტყვაძუნწი წყვილები, მაგრად რომ ეკვროდნენ ერთმანეთს, მთელ ამ გნიასში თავიანთი ბედნიერების გამარჯვებითა და უსამართლობით ამტკიცებდნენ, რომ ჟამიანობას ყავლი გასვლოდა და შიშიანობასაც ბოლო მოღებოდა. და თუმცა ცხადზე ცხადი იყო, მაინც უარყოფდნენ, რომ ჩვენ შევიცანით ეს უგუნური სამყარო, სადაც კაცის სიკვდილი ისეთივე ჩვეულებრივი რამ არის, როგორიც ბუზისა, რომ შევიცანით ეს გაანგარიშებული ველურობა, გამოთვლილი ბოდვა, პატიმრობა, როცა აღარაფრად შეგვწევდა გონება, რაც დღევანდელი დღის ფარგლებს სცილდებოდა; რომ შევიცანით სიკვდილის სუნი, რომელიც თავზარს სცემდა ყველას, ვისაც ვერ კლავდა; დაბოლოს, ისინი უარყოფდნენ, რომ ჩვენ ის თავგზააბნეული ხალხი ვიყავით, რომლის ერთ ნაწილსაც ყოველდღე კრემატორიუმის ღუმლებში ჰყრიდნენ და მქისე კვამ“ ლად ფანტავდნენ ცაში, მაშინ, როდესაც უღონობისა და შიშის ჯაჭვით დაბორკილი მეორე ნა“ ხევარი თავის ჯერს ელოდებოდა.

ასე თუ ისე, ყოველივე ამგვარად ეხატებოდა ექიმ რიეს, გარეუბნისკენ რომ მიიჩქაროდა ნაშუადღევს და მარტო მიაბიჯებდა ზარების რეკვასა და ზარბაზნების გრიალში, მუსიკის ხმებსა და გამაყრუებულ ჟივილ-ხივილში. მისი ხელობა კვლავ საჭირო იყო. ავადმყოფებმა უქმე დღე არ იციან. ნაზ, ლამაზ შუქში, ქალაქს თავს რომ ეღვრებოდა, უწინდელი სუნი ტრიალებდა: შებრაწული ხორცისა და ანისულის ნაყენისა. მის ირგვლივ მყოფთ სიხარულისგან გაბრწყინებული სახეები მიეპყროთ ცისკენ. კაცს და ქალს ხელი ჩავჭიდა ერთმანეთისთვის. სახვზე ალმური ასდიოდათ, ვნებისგან გახელებულთ ყვირილი სწყდებოდათ ბაგეთაგან. დიახ, ჟამიანობა გათავდა, შიშიანობას ბოლო მოეღო და მკლავები, ერთურთს რომ გადასჭდობოდნენ, ამბობდნენ, შავი ჭირი გადასახლება და განშორება იყო, ამ სიტყვის ღრმა გაგებითო.

რიემ პირველად ახლა შეამჩნია ის საერთო გამომეტყველება, თვეების მანძილზე ყველა გამვლელს რომ ანათესავებდა. ახლა საკმარისი იყო, ირგვლივ მიმოეხედა. ამ ადამიანებმა, რის გაჭირვებით მშიერ-მწყურვალებმა ჟამიანობის ბოლოს რომ მიატანეს, როგორც იქნა, როლის შესაფერი კოსტიუმი მოირგეს ტანზე, როლისა, რომელსაც დიდი ხანია თამაშობდნენ - ემიგრანტის როლისა; ჯერ მათი სახეები, ახლა კი ტანსაცმელიც მოწმობდა მათ უთვისტომობასა და სამშობლოდან მოწყვეტას. იმ წუთიდან, რაც შავმა ჭირმა ჩარაზა ქალაქის კარები, განშორების კირთებქვეშ მოექცნენ, მოწყვეტილნი აღმოჩნდნენ იმ ადამიანურ სითბოს, რომელიც ყველაფერს გვავიწყებს. ქალაქის ყოველ კუთხე-კუნჭულში ქალები და კაცები რაც ძალი და ღონე ჰქონდათ, ნატრობდნენ ერთობას, რომელიც ყველას ერთნაირად არ წარმოედგინა, მაგრამ ყველას ერთნაირად სწყუროდა. უმეტესობა წარსულს

მისტიროდა, ნატრობდა ვიღაცის სხეულის სითბოს, სინაზეს ანდა უბრალოდ, რამე ჩვეულებას. ზოგიერთები, ხშირად თავად რომ არ უწყოდნენ, ისე იტანჯებოდნენ, რადგან მეგობრებს იყვნენ მოკლებულნი და არ შეეძლოთ მათთან დაკავშირება მეგობრობისთვის ისეთი ჩვეულებრივი გზებით, როგორიცაა წერილები, მატარებლები და გემები. სხვები, ტარუს მსგავსნი, ასეთები კი უფრო იშვიათნი იყვნენ, ისეთ რამესთან ნატრობდნენ შეერთებას, რასაც სიტყვით ვერ გადმოსცემდნენ, მაგრამ მათთვის ერთადერთ სანუკვარ სიკეთედ მოჩანდა. და რაკი სხვა სახელი ვერ მოეძებნათ, ხშირად ამას მშვიდობას ეძახდნენ. რიე კვლავ მიაბიჯებდა. რაც უფრო მიიწევდა წინ, ბრბო მით უფრო მრავალრიცხოვანი ხდებოდა, ხმაურიც მატულობდა და ექიმს ეჩვენებო– და, რომ გარეუბანი, საითაც მიეშურებოდა, თანდათან შორდებოდა. მალე თვოთონაც გაითქვიფა ამ ვეება, აღრიალებულ სხეულში, რომლის ყვირილიც სულ უფრო და უფრო უკეთ ესმოდა, რაკი ნაწილობრივ მისი სულის ამოძახილიც იყო. დიახ, ყველა ერთად იგვემა ხორცითაც და სული– თაც, ერთად გადაიტანეს განსაცდელი, უსაშველო გადასახლება და ერთად იტანჯნენ დაუოკე– ბელი წყურვილით. ამ მძიმე განსაცდელის ჟამს, როცა ათასობით კაცი კვდებოდა, როცა სასწრაფო დახმარების მანქანებს წივილი გაჰქონდათ, როცა ავის მომასწავებელი ძახილი ისმოდა, ჩვეულებრივ ბედისწეროს ხმას რომ ეძახიან, როცა შიშით იყო ქალაქი დაზაფრული და ადამიანთა გულებში საშინელ ჯანყს დაებუდებინა, ყოველი მხრიდან დრტვინვა მოისმოდა განუწყვეტლივ, რომელიც აფორიაქებდა ამ თავზარდაცემულ ხალხს და დღეცისმარე ჩასჩიჩინებდა, კვლავ უნდა ჰპოვოთო თქვენი ჭეშმარიტი სამშობლო. ჭეშმარიტი სამშობლო კი ყველასთვის ამ მოშთობილი ქალაქის ზღუდეებს მიღმა იყო. იგი ფერდობების სურნელოვან ბუჩქნარში ბუდობდა, ზღვაში, თავისუფალ ქვეყნებსა და სიყვარულის ძალაში. და სწორედ მისკენ – ბედნიერებისკენ სურდათ მიბრუნება, რომ სხვა ყველაფრისთვის ზიზღით ებრუნებინათ ზურგი.

რა აზრი უნდა ჰქონოდა ან განდევნას, ან ხელახლა შეერთების ამ წყურვილს, რიემ არ უწყოდა, ისევ ისე მიაბიჯებდა ტროტუარზე, ყოველი მხრიდან აწვებოდნენ, ეძახდნენ. როგორც იქნა, გავიდა იმ ქუჩებში, სადაც ნაკლები ხალხი ტრიალებდა. ფიქრობდა, არცთუ ისე მნიშვნელოვანია, აქვს თუ არა ამას აზრი, მთავარია, რა მიეგება პასუხად კაცთა იმედსო.

დღეიდან ეს პასუხიც იცოდა, როგორღაც უფ– რო ნათლად დაინახა გარეუბნის თითქმის უკაცურ ქუჩებში. ისინი, ვინც იმ მცირედს სჯერდებოდა, რაც ვზომათ, მხოლოდ იმასღა ნატრობდნენ: ნეტავ, ჩვენი სიყვარულის ჭერქვეშ დაგვაბრუნაო, და ზოგჯერ კიდევაც უსრულდებოდათ ნატვრა. ცხადია, ზოგი კვლავ მარტო მიაბიჯებდა ქალაქის ქუჩებში, რადგან დაკარგა არსება, რომელსაც ელოდა. კიდევ ბედი მათი, ვინც ორგზის არ ყოფილა გაყრილი, მსგავსად იმ ზოგიერთებისა, ეპიდემიამდე ერთი დაკვრით რომ ვერ გამოჭედეს თავიანთი ბედნიერება და წლების განმავლობაში ხელის ცეცებით დაეძებდნენ ძნე– ლად მისაღწევ თანხმობას, რომელიც, ბოლოს და ბოლოს, ადუღაბებს მტრადქცეულ საყვარლებს. რიესი არ იყოს, მათაც ქარაფშუტულად დროისთვის მიენებებინათ ყოველივე და აკი სამუდამოდაც დარჩნენ გაყრილნი. სხვებმა, როგორც, მაგალითად, რამბერმა, რომელსაც ექიმი ამ დილით გამოეთხოვა სიტყვებით: სიმამაცე გვმართებს, ჩვენი სიმართლე უნდა დავამტკიცოთო, ერთბაშად იპოვეს ისევ ახლობელი ადამიანი, დაკარგული რომ ეგონათ. ესენი ცოტა ხნით მაინც იქნებიან ბედნიერები, რაკი იციან, რომ თუკი ამქვეყნად არსებობს რაღაც, რისკენაც მუდამ უნდა მიილტვოდეს კაცი და რასაც ზოგჯერ მოიხელთებენ კიდეც — ეს ადამიანური სინაზეა. ყველა იმათთვის კი, ვისაც, პირიქით, ადამიანთა მიღმა მიეპყრო მზერა და ისეთ რაშეს მიელტვოდა, რისი წარმოდგენა თავადაც არ ძალუძდა, პასუხი არ მოიძევებოდა. ტარუმ იქნებ კიდეც ჰპოვა ის ძნელად მისაღწევი მშვიდობა, რომელზეც

ლაპარაკობდა, მაგრამ მარტოოდენ სიკვდილში, იმ დროს, როცა ეს მშვიდობა აღარაფერში წაადგებოდა. იმათ კი, ვისაც რიე ხედავდა სახ– ლების ზღურბლზე გამოფენილთ, ბინდბუნდში მაგრად ჩახვეულებს და ერთმანეთისთვის მგზნებარედ შომზირალთ, მიიღეს ის, რაც ეწადათ. ეს იმიტომ, რომ ინატრეს ერთადერთი რამ, რაც თავად მათზე იყო დამოკიდებული, და რიემაც, როცა იმ ქუჩაზე შეუხვია, სადაც გრანი და კოტარი ცხოვრობდნენ, გაიფიქრა, სავსებით სა– მართლიანია, დროდადრო მაინც ერგოთ სიხარული იმათ, ვინც კმაყოფილდება კაცის ხვედრითა და თავისი საწყალი და საშინელი სიყვარულით.

ჩვენი ქრონიკა დასასრულს უახლოვდება. დროა, ვქიმმა ბევრნარ რიემ აღიაროს, რომ თვითონაა მისი ავტორი. მაგრამ სანამ უკანასკნელ ამბებს აგიწერდეთ, სურსა გაამართლოს თავისი საქციელი და გაგაგებინოთ, რომ ამგვარი რამ ობიექტურ მოწმედ ყოფნის წადილმა უკარნახა. მთელი ჟამიანობის მანძილზე თავისი ხელობის წყალობით ნახა თანამოქალაქეთა უმეტესობა და მათ გულისთქმასაც ჩასწვდა. ასე რომ, სწორედ მას უნდა მოეთხრო, რაც ენახა და გაეგონა; მაგრამ მან ისურვა, მართებული თავშეკავებისთვის არ ეღალატა, შეეცადა, იმაზე მეტი არ მოვთხრო, რაც თავად ჰქონდა ნანახი, თავისი ამხანაგებისთვის ისეთი აზრი არ მიეწერა, რომლებიც თავში არ მოუვიდოდათ და გამოეყენებინა მხოლოდ ის ნაწერები, შემთხვევამ ან უბედურებამ როშ ჩაუგდეს ხელთ.

რაკი ერთგვარად დანაშაულის მოწმედ გამოდიოდა, ცოტა თავშვკავებას იჩენდა, როგორც შეჰფერის კეთილსინდისიერ მოწმეს. მაგრამ ამავე დროს მართალი გულის კარნახით ნებაყოფლობით დაიჭირა მსხვერპლთა მხარე და მოინდომა, ხალხს, თავის თანამოქალაქეებს არ მოსწყვეტოდა იმ ერთადერთ რამეში, რაც ყოველთვის უდა" ვო იყო: საიყვარულში, ტანჯვასა და გადასახლებაში. ასე რომ, არ არსებობდა უბედურება, თავის თანამოძმეებთან რომ არ გაეზიარებინა, არავითარი განსაცდელი, თვითონაც რომ არ გამოევლო. კეთილსინდისიერი მოწმე, რომ ყოფილიყო, თვითონაც რომ არ გამოევლო ამბები, დოკუმენტური მასალა და მითქმა-მოთქმა უნდა გადმოეცა. ის კი, რაც პირადული ჰქონდა სათქმელი: დაუსრულებელი მოლოდინი, თავს გადახდენილი უბედურება, გულში უნდა დაემარხა. თუ ცოტცოტაობით ესენიც გაურია, მხოლოდ იმიტომ, რომ გაეგო, ანდა გაეგებინებინა სხვებისთვის თავის თანამოქალაქეთა სულისკვეთება და რაც შვიძლება კარგად გამოესახა ის, რასაც ისინი ამ ხნის მანძილზე იდუმალ გრძნობდნენ. სიმართლე თუ გნებავთ, გონების ასეთი ძალისხმევა არც გასჭირვებია. როცა სული წასძლევდა, ათასობით ჭირიანის ხმისთვის თავისი ხმაც შეეერთებინა, იმის ფიქრი აკავებდა, ერთი სატანჯველიც არ გამომივლია, სხვებსაც რომ არ გადაეტანოთ და ამ სამყაროში, სადაც მწუხარება ასე ხშირად ცალად დაიარება, ეს უპირატესობა არისო. მაშასადამე, ყველას მაგივრად უნდა ელაპარაკა.

მაგრამ ჩვენta ქალაქში იყო მკვიდრი, რომლის მაგივრადაც ვერ ილაპარაკებდა. იმ კაცზე მოგახსენებთ, ვისზედაც ერთ დღეს ტარუმ უთხრა რიეს: მისი ერთადერთი დანაშაული ისაა, რომ გულში გაამართლა ის, რაც ბავშვებსა და მოზრდილებს სიცოცხლეს უსწრაფებსო. სხვაგვარად, მესმის მისი, ეს კი, იძულებული ვარ, შევუნდოო. და სრულიად სამართლიანია, რომ ქრონიკა მთავრდება სწორედ ამ კაცის ამბით, ვისაც ბრმა, ანუ ეული გული ჰქონდა.

როდესაც ფართო, მოზიმზიმე ქუჩებიდან გამოვიდა და გრანისა და კოტარის ქუჩაზე უნდა შეეხვია, ექიმ რიეს გზა გადაუღობა, პოლიციის ჯერმა ერთბაშად დაიქუხა და დაცხრილა მოპირდაპირე სახლის დარაბა. მერე კვლავ სიჩუმე ჩამოვარდა. მზე ცოტა

გადახრილიყო და ჩრდილი თანდათან უახლოვდებოდა კოტარის ფანჯარას. ექიმის უკან ნელა დაამუხრუჭეს მანქანა.

— აი, მოვიდნენ კიდეც, – თქვა პოლიციელმა. პოლიციელები გადმოხტნენ მანქანიდან, თან თოკები, კიბე და ორი, ბრეზენტში გახვეული, მოგრძო ფუთა მოჰქონდათ. შემდეგ იმ ქუჩაში შერგეს თავი, კოტარის სახლს უკნიდან რომ უვლიდა. ცოტა ხნის მერე რიემ უფრო იგრძნო, ვიდრე დაინახა, ამ სახლის ჭიშკარში რაღაც შერბენ-გამორბენა რომ შეიქნა. შემდეგ კვლავ ლოდინი იწყეს. ძაღლი აღარ ინძრეოდა, მაგრამ მუქ გუბეში ცურავდა.

უეცრად, იმ სახლის ფანჯრიდან, სადაც პო– ლიციელები იყვნენ ჩასაფრებულნი, ტყვიამფრქვევის კაკანი გაისმა. სროლისას დარაბა, რომელიც მიზანში ჰქონდათ ამოღებული, მთლიანად მოწყდა და ფანჯრის შავი ხახა გამოაჩინა, მაგრამ რიემ და გრანმა თავიანთი ადგილიდან შიგ ვერაფერი გაარჩიეს. სროლა რომ შეწყდა, ახლა მეორე ტყვიამფრქვევმა ატეხა კაკანი მეზობელი სახლიდან. უთუოდ ფანჯარას უმიზნებდნენ, რადგან აგური ჩამოიმტვრა. იმავ წამს სამმა პოლიციელმა სირბილით გადაჭრა ქუჩა და სადარბაზოში შევარდა. მათ მაშინვე სამი სხვაც მიჰყვა უკან და ტყვიამფრქვევმაც სროლა შეწყვიტა. კვლავ მოლოდინი გამეფდა ირგვლივ. მერე ორი ყრუ ხაროლის ხმა გაისმა სახლში. შემდეგ ხმაური გაძლიერდა და ყველამ დაინახა, როგორ გამოიყვანეს, ან უკეთ, როგორ ძალისძალით გამოათრიეს უპიჯაკო პატარა კაცი, რომელიც გაბმით ყვიროდა. თითქოს ჯადო-თილისმით ქუჩის ყველა დაგმანული დარაბა ერთბაშად გაიღო და ფანჯრებში ცნობისმოყვარვთა სახეები გამოეფინა. ბევრი სხვა ამასობაში გამოვიდა სახლებიდან და დაპატიმრებულს მიაწყდა. კაცი ყვიროდა. ერთი პოლიციელი მიუახლოვდა და რაც ძალი და ღონე ჰქონდა, ორჯერ გამეტებით ჩასცხო მუშტი.

— ეს კოტარია, — წაიჩურჩულა გრანმა, - გაგიჟებულა.

კოტარი დაეცა. ყველამ დაინახა, პოლიციელმა როგორ მოუქნია წიხლი მიწაზე გართხმულს. შემდეგ სეირის მაყურებლები დაიძრნენ და ექიმისა და მისი მეგობრისკენ გამოემართნენ. – დაიშალეთ! — ბრძანა პოლიციელმა. მოსეირნეებმა გვერდით რომ ჩაუარეს, რიემ თვალი აარიდა.

გრანი და ექიმი ბინდს შეერივნენ. მომხდარმა ამბავმა თითქოს ძილისგან გამოაფხიზლა უბანი. ქუჩები ისევ ივსებოდა მოსეირნე ხალხის გნიასით. გრანი სადარბაზოსთან დაემშვიდობა ექიმს. მუშაობას აპირებდა. ოღონდ სანამ კიბეს აუყვებოდა, რიეს გამოსძახა, ჟანს წერილი მივწერე და ახლა კმაყოფილი ვარო. ისიც დააყოლა, კვლავ მივუბრუნდი იმ წინადადებას, ყველა ზედსართავი ამოვაგდეო.

მერე ეშმაკური ღიმილით მოიშვლიპა ქუდი და დიდის ამბით გამოეთხოვა ექიმს. მაგრამ რიე კოტარზე ფიქრობდა და მუშტების ყრუ ხმა, სახეში რომ ჩააზილეს პატიმარს, თან სდევდა, სანამ ასთმით სნეული მოხუცის სახლს მიაღწევდა. იქნებ უფრო სამძიმე იყო დამნაშავე კაცზე ფიქრი, ვიდრე – გარდაცვლილზე. როცა რიე თავის ძველ ავადმყოფთან მივიდა, წყვდიადს უკვე შთაენთქა მთელი ზეცა. ოთახში ალწევდა გათავისუფლების შორეული ყიჟინა და მოხუცი მშვიდად ყრიდა ერთი ჭურჭლიდან მეორეში ბარდის მარცვლებს.

— კარგს შვრებიან, რომ ერთობიან, - ამბობდა იგი, – ქვეყნად ყველაფერი საჭიროა. იმ თქვენს კოლეგას რა დაემართა?

სროლის ხმა მათ ყურამდე აღწევდა, მაგრამ ეს სამშვიდობო ხმები იყო, ბავშვები უშვებდნენ მაშხალებს.

— მოკვდა, — უთხრა ექიმმა, როცა ახრიალებულ მკერდზე სტეთოსკოპი მიაბჯინა.

– აა! — აღმოხდა განცვიფრებულ ბერიკაცს. - ჭირისგან, — დასძინა რიემ. — ეჰ, – თქვა დანანებით მოხუცმა, — მუდამ კარგები იხოცებიან. ასეთია ცხოვრება. ისეთი კა" ცი ჩანდა, იცოდა, რაც უნდოდა.

- ამას რაზე ბრძანებთ? - ჩაეკითხა რიე, თან თავის სტვთოსკოპს ინახავდა.

- რაზე და, თავის დღეში არ იტყოდა სიტყვას, თუ სათქმელი არაფერი ჰქონდა. მე რომ მკითხოს კაცმა, ღმერთმანი, მომწონდა, მაგრამ რას იზამ. სხვები გაიძახიან, ჭირიანობა იყო, ჭირიანობა გადავიტანეთოა ცოტაც და, ორდენებ– საც მოითხოვენ საამისოდ. კაცმა რომ თქვას, რა არის ჭირიანობა? ესეც ცხოვრებაა. სიმართლე სწორედ ესაა, თუ გნებავთ.

- რეგულარულად იკეთეთ ინჰალაცია. – ო! არხეინად ბრძანდებოდეთ. მე კიდევ დიდხანს გავტან, ბევრს კიდევ ჩავლალავ სამარეს. მე ვიცი, როგორ უნდა ცხოვრება. შორიდან სიხარულის ყიჟინა გაისმა. ექიმი ოთახის შუაგულში შეჩერდა.

— ხომ არ მიწყენთ, ტერასაზე რომ გავიდე? — ო, არა! გინდათ, ზემოდან გადახედოთ? ნება თქვენია. მაგრამ ხალხი მუდამ ერთნაირია.

რივ კიბისკვნ გაემართა. - მითხარით, ექიმო, მართლა აპირებენ ჭირისგან დახოცილთათვის ძეგლის აგებას?

- გაზეთში ეწერა. სტელას ან მემორიალურ დაფას გააკეთებენ.

- ასეც ვფიქრობდი. უთუოდ სიტყვებსაც წარმოთქვამენ, — მოხუცმა ყრუდ ჩაიცინა, - თით - ქოს მესმის კიდეც: „ჩვენი დახოცილები"„ მერე კი ლუკმის გასატეხად წავლენ.

რიე უკვე კიბეზე ადიოდა. უზარმაზარი ცივი ზეცა დაჰკაშკაშებდა სახლებს და დაბლა, ზედ ბორცვების თავზე დაკიდებული ვარსკვლავები კაჟებს მოჰგავდნენ. ეს ღამე არც ისე განსხვავდებოდა იმ ღამისგან, როდესაც ის და ტარუ ამოვიდნენ ამ ტერასაზე, შავი ჭირი რომ დაევიწყებინათ. მხოლოდ ზღვა იყო უფრო მშფოთვარე, უფრო ხმაურით ეხვთქებოდა კლდეების ძირს. უძრავი, მსუბუქი ჰაერი განწმენდილიყო მარილიანი სუნთქვით, შემოდგომის თბილ ქარს რომ მოჰქონდა. ქალაქის ხმაური ზვირთებივით აწყდებოდა ტერასებს. მაგრამ ეს ღამე ხსნის ღამე გახლდათ და არა ჯანყისა. შორს მოციმციმე შუქი ამცნობდა მნახველს, რომ აქ ბულვარები და გაჩახჩახებული მოვდნები იყო. და ამ უკვე გათავისუფლებულ ღამეში სურვილი ყოველგვარ ჯებირს არღვევდა და სწორედ მისი ბრდღვინვა აღწევდა რიეს ყურამდე. ჩაბნელებული ნავსადგურებიდან პირველმა საზეიმო მაშხალებმა იელვეს. ქალაქი მათ გაბმული, ყრუ ყიჟინით შვხვდა. კოტარი, ტარუ, თა" ვისი ცოლი, ყველა ისინი, ვინც რიეს უყვარდა – მკვდრები თუ დამნაშავენი - დავიწყებას მიეცნენ. მოხუცი არ ტყუოდა: ხალხი არ შეცვლილა. მაგრამ მათი ძალა და უცოდველობაც სწორედ ეს იყო და რიე გრძნობდა, რომ განვლილი ტანჯვის მიუხედავად, თვითონაც მათ უერთდებოდა. ვაშას გრიალში, თანდათან რომ ძლიერდებოდა და ტერასამდე აღწევდა, სანამ შუშხუნების ფერადფერადი კონები ერთიმეორის მიყოლებით იჭრებოდა ცაში, ექიმმა რიემ გადაწყვიტა, დაეწერა მოთხრობა, რომელიც აქ სრულდება, გადაწყვიტა, დაეწერა ამბავი, მოეთხრო ჭირით დახოცილთა შესახებ, რათა არ ყოფილიყო იმათთაგანი, ვინც დუმილს არჩევს; რათა ის მაინც გაეკეთები" ნა, რომ კაცთა ცხოვრებაში არ წაშლილიყო, რა უსამართლოდ მოექცნენ, როგორი ძალადობა იხმარეს ამ ხალხზე, დაბოლოს, რათა ეთქვა

უბრალოდ, რას სწავლობს ხალხი ასეთი განსაცდელის ჟამს და რომ ადამიანებში აღტაცების მომგვრელი მეტია, ვიდრე დასაძრახი.

მაგრამ მან ისიც იცოდა, რომ ეს ქრონიკა არ გამოდგებოდა საბოლოო გამარჯვების მაუწყებლად. ის მხოლოდ მატიანე გახლდათ იმისა, რაც უნდა მოემოქმედებინათ ადამიანებს და კვლავაც უნდა მოიმოქმედონ, რათა შიშსა და მის მსახვრალ იარაღს წინ აღუდგნენ, როცა პირადი სატანჯველიც აწუხებთ, არც წმინდანებად ქცევა ძალუძთ, და მაინც ეურჩებიან თავს დამტყდარ უბედურებას, მაინც ცდილობენ მკურნალებად იქცნენ. ყურში სიხარულის ყიჟინა ჩაესმოდა, მაგრამ რИეს ახსოვდა, რომ ამ სიხარულს საფრთხე ელოდა, რადგან იცოდა ის, რაც ამ მოზეიმე ბრბომ არ უწყოდა და რაც შეიძლება წიგნებში ამოიკითხო კაცმა; იცოდა, რომ შავი ჭირის ბაცილა არასოდეს კვდება და არც არასოდეს ქრება, რომ მას შეუძლია ათეულ წლობით ეძინოს ავეჯსა თუ თვთრეულში, მოთმინებით იცადოს ოთახებში, სარდაფებში, ჩემოდნებში, ცხვირსახოცებში, ქაღალდებში და იქნებ ერთი დღეც დადგეს, როცა ადმიანთა საუბედუროდ თუ მათ ჭკუის სასწავლებლად, შავი ჭირი კვლავ გამოაღვიძებს ვირთხებს და სასიკვდილოდ გამოაგზავნის ბედნიერ ქალაქში.